**თარგმნა:**
გიორგი კამლაძე

**მთავარი რედაქტორი:**
ზურაბ მიქელაძე

**თეოლოგიური რედაქტორი:**
დანიელ ბოლქვაძე

**კორექტორი:**
ადამ შანთაძაე

**კომპიუტერული უზრუნველყოფა:**
უშანგი ბოლქვაძე

**ISBN:**
978-9941-0-8874-2

**თარგმნილია:**
**A. Saim Kılavuz**
**«İslam Akaidi»**

*წიგნი გამოცემულია საქართველოს ახალგაზრდებზე დახმარების ასოციაციის მიერ, სრულიად საქართველოს მუსლიმთა სამმართველოს რეკომენდაციით.*

გამომცემლობა ერქამი: 2016 - წელი

1-ი გამოცემა

# ისლამის დოგმატიკა
# (აყიდა)

*პროფ. დრ. აჰმედ საიმ ქილავუზი*

*ბათუმი - 2016 წ.*



# შესავალი

მუჰამმედ შუამავალის ﷺ მიერ, მოტანილი უკანასკნელი და სრულყოფილი რელიგია ისლამი, არის ღვთიური კანონი (შარიათი), რომლის დებულებები პირობითად, შეიძლება სამ ნაწილად დავყოთ:

1. *რწმენის დოგმატიკა (აყიდა)*
2. *თაყვანისცემა (იბადა)*
3. *ზნეობრიობა (აჰლაყი)*

ისლამის რწმენის დოგმატიკის საკითხებით დაკავებულია მეცნიერებები, აყიდა (რწმენის სწავლება) და „ქელამი“ (მუსლიმური ღვთისმეტყველება). მუსლიმური სამართალი, მათ შორის წესები, რომლებიც ეხება თაყვანისცემის პრაქტიკულ ასპექტებს, მიეკუთვნება ცოდნის იმ სფეროს, რომელსაც განიხილავს „ფიქჰის“ მეცნიერება. მორალურ-ეთიკური დებულებები და ზნეობრივი ნორმები წარმოადგენს მეცნიერების „აჰლაყის“ შესწავლის საგანს.

მოცემული წიგნის მიზანია—დააკმაყოფილოს მკითხველის მოთხოვნილება ისლამის რწმენის დოგმატიკის შესახებ სრული მოცულობის ცოდნის მიღებაში. პირველწყაროს სახით მასში გამოყენებულია იმ ცნობილი კლასიკოსების ნაშრომები, რომლებმაც საფუძველი ჩაუყარეს ისლამურ მეცნიერებებს, ასევე განავითარეს მუსლიმური ღვთისმეტყველება ჩვენი ისტორიის მსვლელობაში.

წიგნი შედგება შესავლისა და ოთხი ძირითადი თავისაგან. შესავალი, რომელსაც „რელიგია და რწმენის დოგმატიკა“ ვუწოდეთ, შეიცავს ცნობებს რელიგიისა და მასში ადამიანთა მოთხოვნილებების შესახებ, რწმენის დოგმატიკის ადგილზე სხვადასხვა რელიგიებში და ისლამის რწმენის დოგმატიკის დამახასიათებელ თავისებურებებზე.

პირველ თავში „რწმენა და მისი საფუძვლები“ მოცემულია რწმენის განმარტება, ასევე განიხილება რწმენის ბურჯები და მათი შინაარსი. თავის მხრივ, რწმენის ბურჯები, მუსლიმური სამართლის სისტემატიზაციის თანახმად, დაჯგუფებულია სამ თავში.

მეორე თავში „ღვთიურობა“, განიხილება უზენაესი ალლაჰისა და ბედისწერის რწმენის თემები. აქ, აიათებთან და ჰადისებთან ერთად, ასევე ადგილი აქვს დათმობილი, ლოგიკაზე დამყარებულ რაციონალურ განმარტებებსა და დასკვნებს.

მესამე თავში „შუამავლობა“, განიხილება შუამავლებისა და წმინდა წიგნის რწმენის თემები. ეს ცნობები ყველაზე ხშირად ეყრდნობა მხოლოდ აიათებსა და ჰადისებს.

მეოთხე თავში „ცნობები უჩინარის შესახებ“ გაშუქებულია ცოდნა მომავალ, მარადიულ ცხოვრებაზე, ანგელოზებზე, სულზე, რომლებიც, ასევე, ძირითადად, ამოღებულია აიათებიდან და ჰადისებიდან.

ნათქვამიდან გამომდინარე, შეიძლება გავიგოთ, რომ მოცემულ წიგნში მოყვანილია ცნობები, როგორც „აყიდაზე“, ასევე ნაწილობრივ „ქელამზე“.

წიგნის ზოგადად, მითითებულია მოკლე ცნობები, წყაროს სახით, გამოყენებულ ლიტერატურაზე.

წიგნში ნახსენებ, პიროვნებათა სახელების გვერდით, მოყვანილია მათი გარდაცვალების თარიღები მუსლიმური და ქრისტიანული ჟამთააღმწერლობის მიხედვით.

ვთხოვ უზენაეს ალლაჰს, რათა ამ ნაშრომმა დასახულ მიზანს მიაღწიოს.

*პროფესორი*
*ახმედ საიდ ქილავუზი*
*ქ. ბურსა 1985 წელი*

# რელიგია და რწმენის დოგმატიკა

## I. რა არის რელიგია?

თავისი ლექსიკური მნიშვნელობით სიტყვა „რელიგია“ საკუთარ თავში მოიცავს ისეთ მცნებებს, როგორებიცაა, წესები, ტრადიციები, მეთოდები, გზა, რომელსაც მისდევენ, დებულებები. რელიგია ასევე შეიძლება განვსაზღვროთ, როგორც რიტუალების ერთობლიობა, რომელიც დაფუძნებულია განსაზღვრულ შეხედულებებზე.

ისლამის თვალსაზრისით, რელიგია არის ადამიანების ცხოვრების წესის მოსაწესრიგებლად, ერთი ღმერთის მიერ დადგენილი რწმენა, რომელიც გვაძლევს ცოდნას ადამიანის გაჩენის მიზნისა და იდუმალი აზრის შესახებ, ასევე გამჩენისადმი თაყვანისცემის შესრულების მეთოდებზე. ეს რწმენა საშუალებას აძლევს კაცობრიობას მოიპოვოს ბედნიერება, როგორც მიწიერ, ასევე მარადიულ ცხოვრებაში. ის მიმართავს გონიერ ადამიანებს მაღალზნეობრივი, ღვთისნიერი საქმეების შესრულებისკენ, რელიგია ასევე არის ღვთიური კანონი, რომელიც ადამიანებზე გადაცემულია გამჩენის მიერ მისივე შუამავლების მეშვეობით.

რელიგიის ამ განსაზღვრებაში არსებობს მთელი რიგი, აშკარა თავისებურებები.

რელიგია წესდება უზენაესი ალლაჰის მიერ; მის გარდა არავის აქვს უფლებამოსილება შეცვალოს, ან გააუქმოს რელიგიური ბრძანებულებები. შუამავლებსაც კი არ აქვთ უფლება, თავიანთი ინიციატივით მას რაიმე დაამატონ ან გამოაკლონ. მათ საკუთარ თემებთან მხოლოდ უზენაესი ალლაჰის ბრძანებები და აკრძალვები მიაქვთ. არსებობს მხატვრული, მეტაფორული გამოთქმა: „შუამავლები რელიგიის დამფუძნებლები არიან“.

რელიგია ადამიანს იდუმალის, სამყაროში მისი მოვლენის საიდუმლო არსის შესახებ ცოდნას აძლევს, აცნობს მის მოვალეობებს სხვა გაჩენილებთან მიმართებაში. ადამიანი უმიზნოდ არ გაჩენილა. მისი გაჩენის სიბრძნისა და დაფარული მიზნის შესახებ წმინდა ყურანის ერთ-ერთ აიათში ნაბრძანებია:

وَمَا خَلَقْتُ الْجِنَّ وَالْاِنْسَ اِلَّا لِيَعْبُدُونِ

***„და მე არ გამიჩენია ჯინები და ადამიანები, თუ არა ჩემდამი თაყვანისცემისთვის.“*** *(ზარიათი, 51/56)*

რელიგია, ადამიანებს ბედნიერებისა და ჭეშმარიტების შემეცნებისკენ გზას უჩვენებს. ის ადამიანებს მიმართავს კეთილი, ღვთისნიერი საქმეების შესრულებისკენ. აწესრიგებს რა ადამიანთა ცხოვრებას მიწიერ სამყაროში, ის უზრუნველყოფს მათ ბედნიერებას მომავალ, მარადიულ ცხოვრებაშიც.

რადგანაც რელიგია არის კანონთა კრებული, ადამიანებამდე შუამავალთა მიერ მიტანილი, ის ეყრდნობა ღვთიურ ზეშთაგონებებს.

ასეთ შემთხვევაში, თვით ადამიანთა მიერ დადგენილი, რელიგიის ცვლილებები და დამახინჯებები, რომლებიც არ არის დამყარებული ღვთიურ ზეშთაგონებებზე და შესაბამისად არ მოაქვთ ბედნიერება და სულიერი წონასწორობა არც ამქვეყანაზე და არც საიქიოში, ისლამში ჭეშმარიტ (სწორ) რელიგიებად არ არის აღიარებული.

## II. რელიგიური გრძნობის არსებობა და ადამიანის მოთხოვნილება რელიგიაზე

ადამიანის რელიგიური გრძნობა წარმოადგენს თანდაყოლილ თვისებას, ანუ გაჩენის მომენტში მის ბუნებაში ჩადებულს და არა მოგვიანებით შეძენილს. ამიტომ თითოეული ადამიანისთვის დამახასიათებელია ღმერთის რწმენა და მისადმი თაყვანისცემის სურვილი. კაცობრიობის მთელი ისტორიის მანძილზე, ნებისმიერ დროსა და ეპოქაში, ეს გრძნობა ადამიანს რომელიმე რელიგიასთან აკავშირებდა, იქნებოდა ის ჭეშმარიტი თუ მცდარი.

უზენაესი ალლაჰი, მის მიერ გაჩენილ ადამიანში, რელიგიური გრძნობის ჩანასახის არსებობის შესახებ წმინდა ყურანში ბრძანებს:

فَاَقِمْ وَجْهَكَ لِلدّ۪ينِ حَن۪يفًا فِطْرَةَ اللّٰهِ الَّت۪ي فَطَرَ النَّاسَ عَلَيْهَا لَا تَبْد۪يلَ لِخَلْقِ اللّٰهِ ذٰلِكَ الدّ۪ينُ الْقَيِّمُ وَلٰكِنَّ اَكْثَرَ النَّاسِ لَا يَعْلَمُونَ

***„მაშ, მოაქციე შენი სახე ერთმორწმუნე სარწმუნოებისკენ, ალლაჰმა ასეთი თვისება თანდააყოლა ადამიანს დაბადებიდანვე. ალლაჰის გაჩენილს შეცვლა არ უწერია. ეს არის ჭეშმარიტი რელიგია, მაგრამ ადამიანთა უმრავლესობა არ უწყიან!“*** *(რუმი, 30/30)*

ამის შესახებაა ნათქვამი წმინდა შუამავლის ﷺ ერთ-ერთ ჰადისშიც: „ამ ქვეყანაზე მოვლენილი, ყოველი ბავშვი ისლამური ბუნებისაა. მაგრამ თუ მშობლები იუდეველები არიან, ისიც იუდეველი ხდება. თუ ისინი ქრიტიანები ან ცეცხლთაყვანისმცემლები არიან, მათი შვილებიც შესაბამისად ქრისტიანები ან ცეცხლთაყვანისმცემლები ხდებიან“. *(ბუჰარი„ჯანაიზი“, 80; „თეფსირი“, სურა, 30; მუსლიმი „ყადერი“, 22-23; აბუ დაუდი „სუნნეთი“, 17: თირმიზი, „ყადერი“, 5)*

გარდა ამისა, ზოგიერთი სოციოლოგისა და რელიგათმცოდნის მიერ ჩატარებული გამოკვლევები ადამიანთა თანდაყოლილ რელიგიურობას ამტკიცებენ.

თუმცა ადამიანებს ერთად-ერთი ღმერთის ყოველთვის არ სჯეროდათ, ვინაიდან დროდადრო სწორი გზიდან გადადიოდნენ. მაგრამ, მიუხედავად ამისა, გამჩენის რწმენისკენ და მისდამი თაყვანისცემისკენ სწრაფვა მათ არ ტოვებდა. ამგვარად, ადამიანის მიჯაჭვულობა რომელიმე რელიგიისადმი, თუნდაც პრიმიტიულისა და მცდარისადმი, ააშკარავებს ადამიანში თანდაყოლილი რწმენის არსებობას.

რწმენა არის როგორც ცალკეული ადამიანის, ასევე მთელი საზოგადოების არსებითი და აუცილებელი მოთხოვნილება. აი, ამ მოთხოვნილების არსებობის ზოგიერთი მიზეზი:

რადგანაც რწმენის გრძნობა ადამიანში თანდაყოლილია, მის დასაკმაყოფილებლად, ასევე სულიერი წონასწორობისა და სიმშვიდის მოსაპოვებლად, ადამიანში არსებობს რელიგიის მოთხოვნილება. სულიერი სიცარიელის შევსება არც მეცნიერებას, არც კულტურას და ხელოვნებასაც კი არ შეუძლია. ამის გაკეთება მხოლოდ რელიგიას ძალუძს.

ადამიანი შედგება სხეულისა და სულისგან, რომლებიც ისევე განუყოფელია, როგორც ძვლები ხორცისგან. იმის მსგა-

ვსად, როგორც სხეულს საკვები ესაჭიროება და სხვა ფიზიკური მოთხოვნილებები აქვს, სულს გააჩნია განსაკუთრებული, მხოლოდ მისთვის დამახასიათებელი მოთხოვნილებები. მისი ყველაზე დიდი მოთხოვნილება არის რწმენა, რომელიც მას იცავს ყოველგვარი ბოროტებისგან. თუ ეს მოთხოვნილება დაკმაყოფილებული არ იქნება, შეიძლება წარმოიქმნას ძნელად განკურნებადი სულიერი წყლულები, როგორც ცალკე აღებულ პიროვნებაში, ასევე მთელ საზოგადოებაში.

**იმ მომენტიდან, როდესაც ადამიანი იწყებს განსჯას, ის ეძებს პასუხებს მთელ რიგ კითხვებზე: „საიდან მოვედი?" ,,სად მივდივარ?" ,,რა მომივა სიკვდილის შემდეგ?",,ვინ გამაჩინა?" ,,რისთვის ვარ გაჩენილი?"**

,,როგორია იმ გამჩენის თავისებურებები, რომელმაც შექმნა?" ,,რას წარმოადგენს მეტაფიზიკური სამყარო?" ხშირად ადამიანს ამ კითხვებზე დამოუკიდებელი პასუხის გაცემა არ შეუძლია, ან თავისი პასუხებით მხოლოდ თავის ტეხვა უხდება. აი, მაშინ მასთან დასახმარებლად რელიგია მიდის და პასუხს აძლევს ამ და მსგავსი ტიპის კითხვებზე.

გარდა ამისა, რელიგია აუცილებელია იმისათვის, რათა უზრუნველყოს წესრიგი საზოგადოებაში. საზოგადოება შედგება ინდივიდებისგან, რომლებსაც ესაჭიროებათ ნორმები, რომლებიც მათ ერთმანეთის იურიდიული და ეთიკური უფლებების დაცვას ავალებს, ასევე პიროვნებას ღვთისნიერი და ზნეობრივი ქმედებების შესრულებისკენ უბიძგებს. რელიგია არის კანონთა ფორმირების ინსტიტუტი, რომელიც უზრუნველყოფს საზოგადოებაში ერთობის, მშვიდობის, თანხმობის, სამართლიანობისა და მორალის არსებობას. პიროვნების სულიერი რეგრესი, ანარქია არის მოვლენები, რომლებიც შეიმჩნევა რელიგიის საფუძვლებისგან დაშორებულ საზოგადოებაში.

## III. რწმენის დოგმატიკის ადგილი რელიგიაში

რწმენის დოგმატიკა შეადგენს რელიგიის საფუძველს. დაწყებული პირველი ადამიანისა და შუამავლის (ალეიჰი სსელათუ ვესსელამ) ადამისგან, წმინდა მუჰამმედამდე ﷺ ეს საფუძველი—რწმენის ბურჯი—უცვლელი რჩებოდა. შუამავალთა მიერ ადამიანებამდე მოტანილი, პრაქტიკული და მორა-

ლურ-ეთიკური დებულებები (შარიათი), დროდადრო უზენაესი ალლაჰის მიერ გაკეთებულ ცვლილებას ექვემდებარებოდნენ. პრაქტიკულ დებულებათაგან ზოგიერთი ძალას კარგავდა და უქმდებოდა, ხოლო ზოგიერთი უზენაესი ალლაჰის მხრიდან მომდევნო შუამავლების მიერ ემატებოდა. თუმცა რწმენის დოგმატიკაში ასეთი სახის ცვლილებები არასდროს ხდებოდა, არაფერი უქმდებოდა და იცვლებოდა.

ადამის შუამავლობის პერიოდის დამთავრებისთანავე, ადამიანები ჭეშმარიტ გზას აცდნენ, ერთღმერთიანობის რელიგიას (ისლამს) დაშორდნენ და დაიწყეს თაყვანისცემა ბუნებრივი მოვლენების, ვარსკვლავების, სულების, კერპებისა და ადამიანების მიმართაც კი. სწორედ, ასეთ პერიოდში მოავლინა უზენაესმა ალლაჰმა შუამავალთაგან ერთ-ერთი იმისათვის, რომ ადამიანები ერთი ღმერთის რწმენისკენ მოებრუნებინა და ისინი შეცდომებისა და დაბნეულობისგან გაეთავისუფლებინა. მოვლენილ შუამავალთაგან თითოეულის რწმენა, არსით, ერთმანეთისგან არ განსხვავდებოდა. აი, რას აცხადებს წმინდა ყურანი ამასთან დაკავშირებით:

شَرَعَ لَكُمْ مِنَ الدِّينِ مَا وَصّٰى بِهِ نُوحًا وَالَّذ۪ٓي اَوْحَيْنَٓا اِلَيْكَ وَمَا وَصَّيْنَا بِه۪ٓ اِبْرٰه۪يمَ وَمُوسٰى وَع۪يسٰٓى اَنْ اَق۪يمُوا الدّ۪ينَ وَلَا تَتَفَرَّقُوا ف۪يهِ كَبُرَ عَلَى الْمُشْرِك۪ينَ مَا تَدْعُوهُمْ اِلَيْهِ اَللّٰهُ يَجْتَب۪ٓي اِلَيْهِ مَنْ يَشَٓاءُ وَيَهْد۪ٓي اِلَيْهِ مَنْ يُن۪يبُ

***„დააკანონა თქვენთვის სარწმუნოებაში, რაც უბრძანა ნუჰს და რომელიც ზეშთაგაგონეთ შენ, რაც ვუბრძანეთ იბრაჰიმს, მუსას და ღისას: „რომ დაიცავით სარწმუნოება და არ დაიყოთ მასთან მიმართებაში“. მძიმეა კერპთაყვანისმცემლებისთვის იგი, რისკენაც შენ მოუწოდებ. ალლაჰი გამოარჩევს იმისკენ, ინებებს ვისაც და ჭეშმარიტებას აზიარებს, ვინც მიიქცევა მისკენ.“*** *(შურა, 42/13)*

აიათში ნახსენები „რელიგია“, რომელიც ალლაჰის მიერ წინა შუამავლებსა და წმინდა მუჰამმედზეა ﷺ ზეშთაგონებული, ეს არის რწმენის ბურჯები, ანუ რწმენის დოგმატიკა და არა რიტუალური პრაქტიკა, ისეთი, როგორებიცაა მარხვა, ლოცვა, ალკოჰოლური სასმელის მოხმარების აკრძალვა და სხვა, რომლებიც წარმოადგენს ქმედებებს და რელიგიის მეორად ნორმებს (რწმენის დოგმატიკის შემდეგ). ამასთან დაკავშირებით სხვა აიათში ნაბრძანებია:

وَاَنْزَلْنَآ اِلَيْكَ الْكِتَابَ بِالْحَقِّ مُصَدِّقًا لِمَا بَيْنَ يَدَيْهِ مِنَ الْكِتَابِ وَمُهَيْمِنًا عَلَيْهِ فَاحْكُمْ بَيْنَهُمْ بِمَآ اَنْزَلَ اللّٰهُ وَلَا تَتَّبِعْ اَهْوَاءَهُمْ عَمَّا جَآءَكَ مِنَ الْحَقِّ لِكُلٍّ جَعَلْنَا مِنْكُمْ شِرْعَةً وَمِنْهَاجًا وَلَوْ شَآءَ اللّٰهُ لَجَعَلَكُمْ اُمَّةً وَاحِدَةً وَلٰكِنْ لِيَبْلُوَكُمْ فِي مَآ اٰتٰيكُمْ فَاسْتَبِقُوا الْخَيْرَاتِ اِلَى اللّٰهِ مَرْجِعُكُمْ جَمِيعًا فَيُنَبِّئُكُمْ بِمَا كُنْتُمْ فِيهِ تَخْتَلِفُونَ

***„და ჩვენ შენდა გარდმოვავლინეთ წიგნი ჭეშმარიტებით, დასტურად იმისა, რაც მასზე უწინ იყო წიგნში, და დამცველად მისდა. მაშ, განსაჯე მათ შორის იმის მიხედვით, რაც ზემოავლინა ალლაჰმა, არ განუდგე შენზე ბოძებულ ჭეშმარიტებას და არ აჰყვე მათ სურვილებს. თითოეულ თქვენგანს ჩვენ დავუდგინეთ კანონი და გზა. და რომ ენება ალლაჰს, ერთ თემად გქმნიდათ თქვენ. მაგრამ (დაგყოთ) იმისთვის რომ გამოეცადეთ იმით, რაც გიბოძათ. მაშ, შეეჯიბრეთ ერთმანეთს კეთილი საქმეების კეთებაში. ყველანი ალლაჰთან მიბრუნდებით და იგი გაცნობებს იმას, რაზეც გქონდათ უთანხმოება.“*** *(მაიდა 5/48)*

ამგვარად, უზენაესი ალლაჰი გვიხსნის, რომ მან გამოაგზავნა თავისი შარიათი ყველა თემისთვის, მათი სულიერი, სოციალური და ინტელექტუალური დონის შესაბამისად. მაგრამ თითოეულ შარიათში რწმენის დოგმატიკა—ალლაჰის არსებობისა და მისი ერთადერთობის, ანგელოზების, წმინდა წიგნების, შუამავლების, განკითხვის დღისა და ბედისწერის რწმენა—უცვლელი რჩებოდა.

მოკლედ, რომ ვთქვათ „ზეციურ“ რელიგიაში, რომელსაც ღვთიური წარმომავლობა აქვს, საუბარი არ შეიძლება მიდიოდეს რწმენის დოგმატიკის რაიმე ცვლილებაზე ან გაუქმებაზე. შუამავალთაგან თითოეულს საკუთარ თემამდე რაიმე ცვლილებების გარეშე, ერთი და იგივე რწმენის დოგმატიკა მიჰქონდა, თუმცა ჩვენს დროში იუდეველები და ქრისტიანები შუამავლების, მუსასა და ისას, მიერ გადაცემულ რწმენის დოგმატიკას დაშორდნენ და ერთადერთი ღმერთის რწმენიდან გადავიდნენ.

## IV. ისლამის რწმენის დოგმატიკის თავისებურება

ისლამის რწმენის დოგმატიკის თავისებურებები, რომელიც ერთღმერთიანობის რელიგიის ერთადერთი საფუძველია

და გაცხადებულია, ადამიდან დაწყებული, ყველა შუამავლის მიერ, შესაძლებელია შემდეგნაირად დავახასიათოთ:

### *1. ისლამის დოგმატიკა სრულიად გახსნილი, ნათელი და აშკარაა*

ისლამის დოგმატიკის თავისებურებას, რომელიც მსოფლ-გაგებათა სხვა სისტემებისთვის დამახასიათებელი არ არის, წარმოადგენს მისი სიცხადე, უბრალოება და მასში დუალიზ-მის, სამებისა და სხვა რელიგიებში შემჩნეული, მსგავსი სახის გაურკვევლობების არარსებობა. ისლამის რწმენის დოგმატი-კის არსი მოკლედ შეიძლება ასე ჩამოვაყალიბოთ: ამ სამყარო-ში, რომელიც მოწყობილი და დალაგებულია უშესანიშნავესი სახით, არსებობს ღმერთი, რომელმაც ის გააჩინა და განსაზღ-ვრული კრიტერიუმების მიხედვით მართავს. მას არ ჰყავს მს-გავსი, არ გააჩნია შვილები და თანამონაწილე.

وَقَالُوا اتَّخَذَ اللّٰهُ وَلَدًا سُبْحَانَهُ بَلْ لَهُ مَا فِي السَّمٰوَاتِ وَالْاَرْضِ كُلٌّ لَهُ قَانِتُونَ

***„და თქვეს: ალლაჰმა ძე აირჩიაო (აიყვანაო). დიდება მას! უეჭველად, მას ეკუთვნის რაცაა ცათა შინა და ქვეყანასა ზედა! ყოველივე მორჩილებს მას!“*** *(ბაყარა (2/116)*

### *2. ისლამის რწმენის დოგმატიკა ყველაზე ჰარმონიული და ადამიანის ბუნებასთან შესაბამისი მსოფლგაგების სის-ტემაა*

ისლამის რწმენის დოგმატიკა ადამიანის სულისთვის უცხო და წინააღმდეგობრივი არ არის, პირიქით, ის მის ბუნებას-თან ჰარმონიაში იმყოფება. ამასთან დაკავშირებით ყურანში ნაბრძანებია: ***„მაშ, მოაქციე შენი სახე ერთმორწმუნე სარწმუ-ნოებისკენ, ალლაჰმა ასეთი თვისება თანდააყოლა ადამიანს დაბადებიდანვე. ალლაჰის გაჩენილს შეცვლა არ უწერია. ეს არის ჭეშმარიტი რელიგია, მაგრამ ადამიანთა უმრავლესობა არ უწყიან!“*** *(რუმი, 30/30)*

### *3. ისლამის რწმენის დოგმატიკა მყარი და განუყოფელია*

ისლამის რწმენის დოგმატიკა, რომელიც არც არანაირ გა-დაჭარბებულობას იღებს და არც სხვა ნებისმიერ ცვლილებასა და დამახინჯებას, მყარი დოგმატიკაა.

შეუძლებელი და დაუშვებელია, რათა ვიღაც რელიგიურ მოღვაწეს, სამეცნიერო კონგრესს ან სულიერ საბჭოს (როგორც ეს ქრისტიანობაში ხდება), შეეძლოს რწმენის არსებულ ბურჯებს რაიმე, რაც რწმენის დოგმატიკაში არ არის, დაამატოს ან შეამოკლოს ის, რაც მასშია. ყველაფერი, რაც ისლამის რწმენის დოგმატიკას ემატება ან აკლდება, არ მიიღება. ამასთან დაკავშირებით ჩვენმა შუამავალმა ﷺ ბრძანა: *„ის, ვინც ჩვენზე (შუამავალზე და იმაზე, რაც მან გადმოსცა) იმის გამოგონებას დაიწყებს, რაც სინამდვილეში არ ყოფილა, უარყოფილი იქნება“. (ბუჰარი „სულჰი“, 5. მუსლიმი „აკდია“, 17. იბნ მაჯე, „მუყადდიმე“, 3. აჰმედ ბინ ჰანბელი 270)*

წმინდა ყურანში ნაბრძანებია: ***„ან იქნებ ჰყავთ მათ თანაზიარნი, რომლებმაც დაუკანონეს მათ სარწმუნოებაში ის, რისი უფლებაც ალლაჰს არ მიუცია? და რომ არა სიტყვა გადავადებისა, უთუოდ, გადაწყდებოდა მათ შორის არსებული. და უეჭველად, უსამართლოთათვისაა მწარე სასჯელი“.*** *(შურა, 42/21)*

ამიტომ ზოგიერთი მითი, ზღაპარი და სიახლე, რომელიც ისლამის დებულებებს არ შეესაბამება, მაგრამ ხალხშია გავრცელებული, არის ფუჭი და მცდარი და ისლამი მათ არ მიიღებს.

### *4. ისლამის რწმენის დოგმატიკა ეყრდნობა უტყუარ მტკიცებულებებს*

ის არ შემოიფარგლება რაღაც აბსტრაქტული დებულებების დეკლარირებით, არამედ ეყრდნობა მტკიცებულებებს. აქ ადგილი არ აქვს ისეთ შეხედულებებს, როგორებიც სხვა რწმენებში არსებობს. მაგალითად, „ყველაფერზე თვალი დახუჭე და დაემორჩილე“, „უმეცრება ღვთიურობის დედაა“ ან პირიქით: ***„და თქვეს: „ვერავინ და ვერასოდეს შევა სამოთხეში იუდეველთა და ქრისტიანთა გარდა.“ ეს მათი ოცნებებია. უთხარი: მოიტანეთ თქვენი მტკიცებულება, თუ თქვენ მართალნი ხართ!“*** *(ბაყარა 2/111)*

ისლამის რწმენის დოგმატიკა არ კმაყოფილდება ადამიანის სულისა და სინდისისადმი მიმართვით. მასში ასევე არის ადგილი მყარი, დასაბუთებელი მტკიცებულებებისთვისაც და ლოგიკური დასკვნებისთვისაც. წმინდა ყურანს იმ საკითხებში, რომლებიც ეხება ალლაჰის არსებობას, მის ერთადერთობას

და სრულყოფილ ატრიბუტებს (სიფათებს), არგუმენტები მოჰყავს ისტორიიდან, გარემომცველი სამყაროდან. მაგალითად, როდესაც პირველი ადამიანის გაჩენაზე, მიწისა და ზეცის შექმნაზე, ყოველწლიურად განმეორებად, გაზაფხულზე ბუნების გამოღვიძებაზე მოგვითხრობს, წმინდა ყურანს ადამიანი, თანდათანობით, სიკვდილის შემდეგ გაცოცხლების აზრამდე მიჰყავს.

### *5. ისლამის რწმენის დოგმატიკა—ეს არის უკიდურესობებისა და დაუდევრობებისგან შორს მყოფი მსოფლგაგების სისტემა*

1. ისლამის რწმენის დოგმატიკა არის მსოფლგაგების ზომიერი სისტემა, რომელიც იკავებს საშუალო მდგომარეობას გრძნობათა ორგანოების მიერვე აღქმული ზებუნებრივის უარმყოფელებსა და მათ შორის, რომლებიც იგონებენ მრავალი ღმერთის არსებობას და სწამთ ადამიანებში, ცხოველებში და მცენარეებშიც კი ღვთიური სულის ხორცშესხმის. ისლამის რწმენის დოგმატიკა მრავალღმერთიანობას უარჰყოფს და ამტკიცებს, რომ ამ სამყაროს ჰყავს ერთადერთი გამჩენი და მის გარდა სხვა ღვთაება არ არსებობს. სურა „მუმინუნი" 23/84-89 აცხადებს: ***„ჰკითხე: ვის ეკუთვნის მიწა და ისინი ვინც მასზეა, თუკი უწყით თქვენ?" იტყვიან: „ალლაჰსო". უთხარი: „ნუთუ აღარ შეიგონებთ ?" ჰკითხე: „ვინ არის ღმერთი შვიდფა ცისა და დიდებული ტახტრევანისა?" იტყვიან: „ალლაჰია!" უთხარი: „ნუთუ არ შეიქმნებით ღვთისმოშიშნი?" ჰკითხე: თუ იცით: „ვინაა იგი, ვის ხელთაცაა მეუფება ყოველი საგნისა? და ვინ არის დამცველი და ვინ არ საჭიროებს დაცვას?" იტყვიან: „ალლაჰია!" უთხარი: „მაშ, როგორღა ჰტყუვდებით!"***

2. ისლამის რწმენის დოგმატიკა ალლაჰის ატრიბუტებთან დაკავშირებულ საკითხებში ოქროს შუალედს ემხრობა. ის არ ვარდება იმ ბერძნული ფილოსოფიისთვის დამახასიათებელ უკიდურესობებში, რომელიც უარყოფს ღვთიურ ატრიბუტებს. ამასთან ის არ ამსგავსებს ალლაჰს გაჩენილებს (თეშბიჰი), როგორც იუდაიზმი, არ იღებს ალლაჰს სხეულად (თეჯსიმი) და არ წარმოადგენს მას რაიმე ნივთით. ერთის მხრივ, ის უარჰყოფს ალლაჰის მსგავსებას გაჩენილებთან (თენზიჰი), მეორე მხრივ ამტკიცებს, რომ ალლაჰს აქვს სრულყოფილი ატრიბუტები. ყურანში ნაბრძანებია: ***„იგი გამჩენია ცათა და ქვეყნის!***

*დაადგინა თქვენთვის მეუღლენი თქვენი სულიდანვე, და ასევე საქონელი წყვილებად. გამრავლებთ თქვენ იქ. არაფერია მსგავსი მისი, რამეთუ იგია ყოვლისმსმენი, ყოვლისმხედველი!* “ (შურა, 42/11)

*„არ არის ღვთაება, გარეშე მისი, ალლაჰისა, უკვდავისა, მარადისა, თვლემა არ ეუფლება მას და არცა ძილი. მისია, რაცაა ცათა შინა და ქვეყანასა ზედა და მის წინაშე არავის შეუძლია იშუამდგომლოს, თუ არა ნება მისი. მან იცის, რაც მათ უწინარესაა და რაც მათ შემდგომაა. ისინი კი მის ცოდნისგან მხოლოდ იმას გასწვდებიან, ინებებს რასაც. ტახტი მისი გარემოიცავს ცათა და ქვეყანას და დაცვა მათი არ უმძიმს მას. და იგი უზენაესია, დიდებულია.“* (ბაყარა, 2/55)

3. ისლამის რწმენის დოგმატიკა არის მსოფლგაგების სისტემა, რომელიც იკავებს საშუალო მდგომარეობას მათ შორის, რომლებიც მოჰყვებიან სრულიად გაუგებარ იდეებს და რომლებსაც აბსოლუტურად ყველაფრის, ღვთიური არსის ცოდნაც კი უნდათ.

4. ისლამის რწმენის დოგმატიკა სხვა აღმსარებლობებთან ურთიერთობებში ოქროს შუალედს ემხრობა. მასში არ არის ფანატიზმი, მაგრამ სხვა რელიგიებს მასში შერევის საშუალებას არ აძლევს: *„სასოებდე ალლაჰს, რამეთუ შენ ცხად ჭეშმარიტებას ემყარები!“* (ნემლი, 27/79)

*„მაშ, ჩაეჭიდე იმას, რომელიც ზეშთაგეგონა შენ. უეჭველად, შენ ჭეშმარიტ გზას ადგახარ!“* (ზუხრუფი 43/43)

ზემოთმოყვანილი აიათები ბრძანებს: *„სწორედ ამიტომ მოუწოდე და მტკიცედ დადექი, როგორც გებრძანა და არ აჰყვე მათ წადილს და თქვი: „ვირწმუნე იგი, რაც ალლაჰმა გარდმოავლინა წიგნთაგან და მებრძანა, რომ სამართლიანად განვსაჯო თქვენს შორის. ალლაჰი ჩვენი ღმერთიცაა და თქვენი ღმერთიც. ჩვენთვისაა ჩვენი საქმენი და თქვენთვისაა თქვენი საქმენი. არ არს დავა ჩვენსა და თქვენს შორის. ალლაჰი შეკრებს ყოველ ჩვენთაგანს და მასთანაა მისაქციელი.“* შურა. 42/15:

*„...ის (ალლაჰი) ჩვენი ღმერთიცაა და თქვენი ღმერთიც? ჩვენი ნამოქმედარი ჩვენთვისაა და თქვენი ნამოქმედარი თქვენთვის, და ჩვენ ვართ მისადმი გულწრფელნი.“ (ბაყარა, 2/139)*

სურა „ქაფირუნი“ აცხადებს: *„თქვენი რჯული თქვენ, და ჩემი რჯული მე!“*

***„და თუ ცრუდ შეგრაცხეს შენ, მაშინ უთხარი: ჩემი საქმე მე მეკუთვნის, და თქვენი თქვენ გეკუთვნით. თქვენ შორსა ხართ იმისგან, რასაც მე ვაკეთებ, და მეც შორსა ვარ იმისგან, რასაც თქვენ აკეთებთ! “*** *(იუნუსი, 10/41)*

მომდევნო აიათი ახალისებს სხვა რელიგიის მიმდევართა ისლამისკენ მოხმობას;

***„ვინც ალლაჰისკენ მოუხმო, ჰქმნა სიკეთე და თქვა: უეჭველად, მე მუსლიმთაგანი ვარ, განა არის მასზე უკეთესი ვინმე სიტყვით?“*** *(ფუსსილეთი 41/33)*

სურა „ბაყარას“ 2/256 აიათიდან ნათლად ჩანს, რომ იძულება დაუშვებელია: ***„იძულება არაა სარწმუნოებაში. ჭეშმარიტი გზა ნათლად გამოირჩა ცდომილისგან. მაშ, ვინც უარყოს ტაღუთი (ეშმაკი და ეშმაკისეული გზა) და იწამოს ალლაჰი, უეჭველად, ის მყარ საყრდენს არის ჩაჭიდებული, რომლის ნგრევა შეუძლებელია. უეჭველად, ალლაჰი ყოვლისმსმენია, ყოვლისმცოდნეა. “***

5. გარდა ამისა, ისლამის რწმენის დოგმატიკა შუამავლებთან მიმართებაში ზომიერ პოზიციას იკავებს. ისინი არასდროს აჰყავთ ღმერთის დონემდე და არ ამდაბლებენ ადამიანის ყველაზე მანკიერ მდგომარეობამდე. ისლამის რწმენის დოგმატიკის თანახმად, შუამავლები მხოლოდ გაჩენილები არიან. თუმცა ალლაჰმა აამაღლა ისინი მათზე ზელვთიური ზეშთაგონებების ზეგარდმოვლენით, დაიცვა დიდი ცოდვების ჩადენისგან და ადამიანებისთვის სამაგალითო გახადა.



# I. იმანის განსაზღვრება და შინაარსი

## ა. იმანის განსაზღვრება და შინაარსის თვალსაზრისი

სიტყვა „**იმანის**“- რწმენის ლექსიკური მნიშვნელობა არის, რომელიმე ადამიანის მიერ ნათქვამი სიტყვების დადასტურება და მიღება, ამ სიტყვების მყარი დაჯერება, მცირეოდენი ყოყმანისა და ეჭვის გარეშე, მათი შეთვისება სულიერი სიმშვიდით და ნდობით. *(იბნ მანსური „ლიმანულ არაბი“ XIII, 21 (ბეირუთი).*

სიტყვა „იმანის“-რწმენის ტერმინოლოგიური მნიშვნელობაა—გჯეროდეს მთელი გულით წმინდა მუჰამმედის ﷺ მეშვეობით უზენაესი ალლაჰის მიერ გადმოცემული რელიგიური დებულებები და ღრმად იყო დარწმუნებული მათში, ასევე მიიღო, ყოყმანის გარეშე, შუამავლის ﷺ ცნობები და გულწრფელად გწამდეს მათი ჭეშმარიტების, უტყუარობისა და სამართლიანობის. მორწმუნე ადამიანს „მუმინს“ უწოდებენ. ეს არის ეჰლი სუნას (ეჰლი სუნა ვალ-ჯამაათ—ყურანის, მუჰამმედის ﷺ სუნნეთისა და იჯმას მიმდევრები—სუნიტი მეცნიერ-მუჯაჰიდების ერთი სახელწოდება) მეცნიერთა განსაზღვრება. მათი აზრის თანახმად:

### 1. რწმენა არის მისი გულით დადასტურება

ეშარისა და მათურიდის სკოლების ღვთისმეტყველთა მოსაზრების თანახმად, რწმენა არის იმ საკითხების გულით დაჯერება, რომლებიც უნდა ვირწმუნოთ. ასეთ თვალსაზრისს ემხრობოდნენ ისეთი სუნიტი ღვთისმეტყველები, როგორებიც იყვნენ იმამი მათურიდი (გარდ. ჰიჯრით 333 წ. ჩვ. წ. აღ. 944 წ). ეშარი (გარდ. ჰიჯრით 324. წ. ჩვ. წ. აღ. 936 წ), ჯუვაინი (გარდ. ჰიჯრით 478. წ. ჩვ. წ. აღ. 1085). გაზალი (გარდ. 505. წ. ჩვ. წ.

აღ. 1111 წ). აბდულ-მუინ ნასაფი (გარდ. ჰიჯრით508 წ. ჩვ. წ. აღ. 115 წ). შაჰრისტანი (გარდ. 548 წ. ჩვ. წ. აღ. 1153 წ). ამიდი (გარდ. ჰიჯრით 631 წ. ჩვ. წ. აღ. 1233 წ).

არსებობს აიათები და ჰადისები, რომლებიც ამტკიცებს იმას, რომ რწმენა მდგომარეობს გულით დადასტურებასა და მოწონებაში.

***ა. აიათები***

1. სურა „იუსუფში", როდესაც შუამავალ იაყუბს მიმართეს, შუამავალ იუსუფის ძმებმა: **„შენ არ დაგვიჯერებ".** ამ აიათს აქვს შემდეგი აზრი: „შენი გული არ დაადასტურებს (არ მიიღებს) ჩვენს მონაყოლს (იუსუფზე)" წმინდა ყურანი არაბულ ენაზე ზეგარდმოვლინდა (სურა „იუსუფი, 12/2, „იბრაჰიმი" 14/4, „შუარა" 26/195). ამ ენაზე სიტყვა იმანი იხმარება „დადასტურების, გულით მიღების" მნიშველობით.

2. არაბული ენის ყველა სპეციალისტი ამაში თანხმდება. როდესაც უზენაესი ალლაჰი სურაში „მაიდა" 5/41 ფარისევლების შესახებ საუბრობს, გვამცნობს, რომ რწმენა მდგომარეობს გულით დადასტურებაში: ***„ო, შუამავალო! არ დამწუხრდე იმათ გამო, რომელნიც ურწმუნოებაში ეჯიბრებიან ერთმანეთს, მათგან რომელნიც პირით იტყვიან: ჩვენ ვიწამეთ, გულებს მათსას კი არ სწამთ; და იმათგან, რომელნიც იუდეველნი არიან, მსმენელნი სიცრუისა, მსმენელნი სხვა ხალხისა, ვინც შენთან არ მოსულა; ისინი სიტყვას ამახინჯებენ, მის შემდეგ რაც ის იყო თავის ადგილზე, ამბობენ: თუ მოგეცათ თქვენ ეს, მაშ, აიღეთ იგი, და თუ არ მოგცემიათ ეს, მაშინ განერიდეთ! და ვისი გამოცდაც ინებოს ალლაჰმა, მის დაცვას შენ ვერასდროს შეძლებ ალლაჰისგან. სწორედ ეგენი არიან, რომელთა გულების განწმენდაც ალლაჰის ნება არ არის. და მათთვისაა ამქვეყნად დამცირება, ხოლო იმქვეყნად მძიმე სასჯელი !".***

3. სურაში „ენლამი" 6/125 შემდეგია ნაბრძანები: ***„და ვის ჭეშმარიტ გზაზე დადგენას ინებებს ალლაჰი, გახსნის იმის გულს ისლამისთვის. და ვის გზააბნევაში დატოვებასაც ინებებს, შეუკუმშავს იმას გულს, და შეუწუხებს ისე, თითქოს ცაში ადიოდეს. და ასე მიაგებს ალლაჰი სასჯელს , რომელთაც არ სწამთ."***

4. ყურანში ნათქვამია, რომ თუ ადამიანი იძულებით (თუ სიცოცხლე საფრთხეშია) ურწმუნოების დამადასტურებელ სიტყვებს წარმოთქვამს, ეს მის გულში არსებულ რწმენას ზიანს ვერ მიაყენებს: ***„გარდა მათი, ვისი გულიც რწმენით იყო გაჟღენთილი, მაგრამ იძულებული გახდა, ხოლო ვინც უარყო ალლაჰი მას მერე, რაც ირწმუნა, და გული გაუხსნა ურწმუნოებას, მაშინ მათზეა რისხვა ალლაჰისგან და მათთვისაა დიდი სასჯელი!“*** *(სურა „ნაჰლი“ 16/106)*

5. სურაში „ჰუჯურათი“ 49/14, უსწავლელი ბედუინების შესახებ, რომლებმაც გულით არ ირწმუნეს და მათი რწმენა სიტყვით ამოიწურებოდა, ასეა ნაბრძანები: ***„თქვეს ბედუინებმა: „ვირწმუნეთ!“ უთხარი: „არ გირწმუნიათ, არამედ თქვით „დავმორჩილდით“. რწმენა ჯერ არ შესულა თქვენს გულში. თუ თქვენ დაჰმორჩილდებით ალლაჰს და მის შუამავალს, არაფერს მოაკლებს თქვენს საქმეებს. უეჭველად, ალლაჰი შემნდობია, მწყალობელია.“***

6. სურაში („მუჯადელე“ 58/22) საუბარია სამოთხის მარადიულ ბინადრებზე, რომლებითაც ალლაჰი კმაყოფილია და რომლებიც ალლაჰის კმაყოფილნი იქნებიან: ***„ვერ ჰპოვებ ხალხს, რომელთაც სწამთ ალლაჰი და დღე უკანასკნელი, მეგობრობდნენ იმასთან, ვინც ეურჩა ალლაჰსა და მის შუამავალს, რომც იყვნენ ეგენი თავიანთი მამა-პაპანი, შვილები, ძმები ან ჯიში-ჯილაგი. სწორედ ეგენი არიან, რომელთა გულებში ჩანერგა რწმენა და განამტკიცა ეგენი მისგან სულით; და შეიყვანს მათ სამოთხეებში, სადაც ძირს მდინარეები მოედინება. იქ დარჩებიან სამუდამოდ. ალლაჰი კმაყოფილია მათი და მისით კმაყოფილი არიან ისინი. სწორედ ეგენი არიან ალლაჰის მიმდევრები. კარგად შეიმეცნეთ, უეჭველად, ნეტარ არიან მიმდევარნი ალლაჰისა!“***

***ბ. ჰადისები***

*1. როგორც ერთ ჰადისშია გადმოცემული, ალლაჰის შუამავლის თენლამი მდევარმა, უსამა ბინ ზეიდმა ბრძოლის დროს შეპყრობილი მტერი მოკლა, მიუხედავად იმისა, რომ ამ უკანასკნელმა თქვა:* **„არ არსებობს სხვა ღვთაება გარდა ალლაჰისა.”** *როდესაც უსამამ ამის შესახებ ჩვენ შუამავალს ﷺ უამბო, ის ძალიან გა-*

*ნაწყენდა და თქვა; „როგორ გაიგე, შენს მიერ მოკლულმა ადამიანმა სიკვდილის წინ სიმართლე თქვა თუ სიცრუე? ნუთუ მას გული გაუხსენი და შიგ ჩაიხედე?“ (მუსლიმი „იმანი“, 41. აბუ დაუდი „ჯივადი“, 95, იბნ მაჯე „ფითენი“, ახმად ბინ ჰანბელი „მუსნედი“, IV, 439). ალლაჰის შუამავლის ﷺ ეს სიტყვები ამტკიცებს იმას, რომ ადამიანის რწმენა გულით დასტურდება.*

*2. როგორც აბუ ჰურეირა გადმოგვცემს, ალლაჰის შუამავალთან მისულმა თენლამი მდევრებმა შემდეგი თქვეს: „ჩვენ შინაგანად ისეთ რამეს ვგრძნობთ, რომ თითოეული ჩვენგანი დიდ ცოდვად ჩათვლიდა ამაზე საუბარსაც კი“. მუჰამმედმა ﷺ მათ ასე უპასუხა; „მართლა იგრძენით ეს?“- „დიახ, ეს ასეა, ჩვენო შუამავალო“,-დაადასტურეს მათ. მუჰამმედმა ﷺ წარმოთქვა: „სწორედ ეს არის ნამდვილი რწმენა“. (მუსლიმი „იმანი“, 60; აჰმედ ბინ ჰანბელი „მუსნადა“ II, 358, 397, 411). ასე გაუსვა მან ხაზი იმას, რომ რწმენა გულის ნიშან-თვისებაა.*

3. ალლაჰის შუამავალი ﷺ თავის მრავალ ჰადისში გვაცნობებს, რომ თუ ადამიანის გულში არის, თუნდაც სულ მცირე ხარისხის რწმენა, რომელიც მდოგვის ან ხორბლის მარცვლის ტოლია, ის საერთო ჯამში, სამოთხეში მოხვდება *(ბუჰარი “თევჰიდი”, 19; მუსლიმი “”იმანი”, 84; თირმიზი „ბირრ“, 61; ნასაი „იმანი“ 18).* ერთ-ერთ თავის ჰადისში ალლაჰის შუამავალი ﷺ გვამცნობს: „როდესაც სამოთხის მკვიდრნი იქ შევლენ, ხოლო ჯოჯოხეთის მკვიდრნი ჯოჯოხეთისკენ გაეშურებიან, უზენაესი ალლაჰი იტყვის: „გამოიყვანეთ ჯოჯოხეთიდან ის, ვისაც გულში თუნდაც მდოგვის მარცვლისოდენა რწმენა ჰქონდა“ *(ბუჰარი „იმანი“, 15; მუსლიმი,82).* ზემოთმოყვანილი აიათებიდან და ჰადისებიდან გამომდინარე, სუნიტმა ღვთისმეტყველებმა თქვეს, რომ რწმენა გულით დადასტურებაა და ადამიანი, რომელმაც გულით ირწმუნა, ალლაჰის წინაშე ჭეშმარიტ მორწმუნედ ითვლება, თუნდაც ის თავისი რწმენის შესახებ ხმამაღლა არ აცხადებდეს. თუმცა ადამიანმა თავისი რწმენის შესახებ, მიწიერი რელიგიური დებულებების შესასრულებლად ხმამაღლა უნდა განაცხადოს—ეს აუცილებელი პირობაა.

არსებობს ზემოთ მოყვანილისგან განსხვავებული, რწმენის სხვა განმარტებებიც. ჩვენ მათი ჩამოთვლა შემდეგი თენლამი მდევრობით შეგვიძლია:

## 2. რწმენა - ცოდნაა გულში

ჯაჰმიეს მოძრაობის სწავლების თანახმად, რომლის დამაარსებელი იყო ჯაჰმ ბინ საფვანი (გარდ. ჰიჯრით 128 წ. ჩვ. წ. აღ. 745 წ). რწმენა არის ალლაჰის არსებობისა და ალლაჰის შუამავლის ﷺ მიერ გადმოცემული ზეშთაგონებების ცოდნა მათი გულით დადასტურების გარეშე. *(ეშარი ,,მაქალეთულ ისლამინ", 132, 141; შაჰრისტანი ,,ელ-მილალ ვან-ნიჰალ", 88)*

მიუხედავად იმისა, რომ ჭეშმარიტების დადასტურებასა და მის ცოდნას აქვს საერთო წყარო—გული, მათ შორის დიდი განსხვავებაა. ჭეშმარიტების მტკიცებულების გულით მიღება, წარმოადგენს სულის შენაძენს და წარმოიქმნება როგორც ნებისყოფის ძალისხმევის, თავისუფალი არჩევანისა და შეთანხმების შედეგი. შეცნობის უნარი ასევე გულში მდებარეობს, მაგრამ არ წარმოადგენს მის შენაძენსა და არჩევანს. ადამიანს ცოდნის შეძენა ყველაზე განსხვავებული მეთოდებით შეუძლია. იმისათვის, რომ მას რწმენა ვუწოდოთ, აუცილებელია გულით ამ ცოდნის ნებაყოფლობით აღიარება. რწმენა არ არის აბსტრაქტული ცოდნა. საზღაურისა და სასჯელის მიღება ხდება არა მისი, არამედ ნების, ძალისხმევის, ნებაყოფლობითი არჩევანის მიხედვით. როდესაც იმამი მათურიდი (გარდ. ჰიჯრით 333 წ. ჩვ. წ. აღ. 944 წ). ამ მტკიცებულებას უარყოფდა ამბობდა; „რწმენა გულის აბსტრაქტული ცოდნა არ არის. ცოდნა უმეცრების ანტიპოდია. ამასთან რწმენის ანტიპოდი ურწმუნოებაა. ცოდნა რომ რწმენა ყოფილიყო, ხოლო ცოდნის არარსებობა ურწმუნოება, მაშინ ყველა უმეცარი ურწმუნო (ქააფირი) იქნებოდა, ხოლო ყველა სწავლული— მორწმუნე. მაგრამ ეს ასე არ არის“. *(მათურიდი, თევჰიდი"გვ.380)*

ზაჰირ იბნ ხაემმა (გარდ. ჰიჯრით 456 წ. ჩვ. წ. აღ. 1064 წ). ამასთან დაკავშირებით თქვა: „რწმენა რომ ცოდნა ყოფილიყო, მაშინ იუდეველები და ქრისტიანები, რომლებმაც მუჰამმედის ﷺ შესახებ იციან ისე, როგორც შაითანი, რომელმაც ალლაჰის შესახებ იცის, მორწმუნეებად ჩაითვლებოდნენ, მაგრამ ეს ეწინააღმდეგება წმინდა ყურანის აიათებს“ *(იბნ ჰაზმი „ელ-ფასლი“ III, 188, 198(ბეირუთ 1395წ. ჰიჯრი/1975); მუსტაფა ბილგინი ,,ყურანი ქერიმიიმან ილიშქისი" (ბურსა 1984წ.)*

## 3. რწმენა არის მის შესახებ სიტყვით გაცხადება

„**იქრარი**"- არის საკუთარი რწმენის შესახებ ხმამაღლა და ღიად გაცხადება. მურჯიესა და ქელამის მიმდინარეობების მიმდევრებმა შემდეგი განსაზღვრება მოგვცეს; რწმენა არის იმ მცნებების გულით დადასტურების გარეშე სიტყვით აღიარება, რომლებიც უნდა ვირწმუნოთ. ეს მიმდინარეობები თავიათი შეხედულებების დამამტკიცებელ არგუმენტებად იყენებდნენ ჰადისს, რომელშიც ალლაჰის შუამავალმა ﷺ ბრძანა:

„მე დამევალა ადამიანებთან ბრძოლა იქამდე, სანამ ისინი არ დაადასტურებენ, რომ არ არსებობს სხვა ღვთაება გარდა ალლაჰისა და რომ მუჰამმედი ﷺ მისი შუამავალია. თუ ისინი ამას გააკეთებენ, ჩემგან თავიანთ სიცოცხლესა და ქონებას დაიცავენ, ხოლო იმისათვის, რაც გულში აქვთ პასუხს ალლაჰის წინაშე აგებენ". *(ბუჰარი ,,ჯიჰადი", 102, ,,იმანი", 102, 17; მუსლიმი ,,იმანი", 8; აბუ დაუდი ,,ჯიჰადი", 104).*

მაგრამ ეს ჰადისი სრულებითაც არ არის იმის მტკიცებულება, რომ რწმენა მდგომარეობს მხოლოდ სიტყვებით მის დადასტურებში. რწმენა, რომ მხოლოდ საკუთარი რწმენის შესახებ განცხადებით შემოიფარგლებოდეს, მაშინ ფარისევლები ნამდვილი მუსლიმები იქნებოდნენ. სინამდვილეში კი ეს ასე არ არის.

***„(ჰეი, ურწმუნოებო!) როგორ უარყოფთ ალლაჰს? მკდარნი იყავით და მან გაგაცოცხლათ, მერე ისევ წაგართმევთ სიცოცხლეს და ისევ გაგაცოცხლებთ, და ბოლოს კვლავ მის წინაშე წარსდგებით!"*** *(ბაყარა 28)*

***„თქვეს ბედუინებმა: „ვირწმუნეთ!"უთხარი: „არ გირწმუნიათ, არამედ თქვით „დავმორჩილდით". რწმენა ჯერ არ შესულა თქვენს გულში. თუ თქვენ დაჰმორჩილდებით ალლაჰსდა მის შუამავალს, არაფერს მოაკლებს თქვენს საქმეებს. უეჭველად, ალლაჰი შემნდობია, მწყალობელია."*** *(ჰუჯურათი 49/14)*

***„ისინი გაყვედრიან შენ, რომ მიიღეს ისლამი. უთხარი: „ნუ მაყვედრით, რომ გამუსლიმდით. არამედ, ალლაჰი იღებს თქვენზე მადლს, რომ დაგადგინოს თქვენ რწმენას, თუ კი ხართ მართალნი."*** *(ჰუჯურათი, 49/17)*

***„როცა მოვიდნენ შენთან ორპირნი,თქვეს: ვამოწმებთ, უეჭველად, შენ ალლაჰის შუამავალი ხარ. ალლაჰი უწყის, რომ შენ მისი შუამავალი ხარ. და ალლაჰი ამოწმებს, რომ ორპირნი დიახაც ცრუნი არიან."*** *(მუნაფიყუნი 63/1)*

# 4. რწმენა არის მისი გულით დადასტურება და სიტყვებით აღიარება

ისეთი კანონმცოდნე ჰანეფიტი სწავლულების, როგორებიც იყვნენ ებუ ჰანიფე (გარდ. ჰიჯრით 150 წ. ჩვ. წ. აღ. 767 წ.), ფეზდევი (გარდ. ჰიჯრით 482 წ. ჩვ. წ. აღ. 1089 წ.) სარაჰსი (გარდ. ჰიჯრით 490 წ. ჩვ. წ. აღ. 1097 წ.) მოსაზრებების თანახმად რწმენა მდგომარეობს იმ დებულებების გულით დადასტურებასა და აღიარებაში, რომლებიც უნდა ირწმუნო, ასევე საკუთარი რწმენის ღიად, ხმამაღლა გაცხადებაში. *(ნახ. საბუნი ,,ელ-ქიფაი", 86; ბაიადი ,, იშარეთულ-მარამი", 69 ეგვიპტე 1367/1949); ჰარპუთი; თენქიჰულ ქელამ ფი აქაიდილ ელი ლ-ისლამ" 252)*

არგუმენტის სახით მათ მიერ მტკიცებულებად შემდეგი ჰადისი არის გამოყენებული:

*„მას, ვისაც გულში თუნდაც მცირეოდენი, ხორბლის ან ქერის მარცვლისოდენა რწმენა აქვს, ჯოჯოხეთიდან გამოვა, თუ ამ დროს ის შემდეგ სიტყვებს იტყვის; „არ არსებობს სხვა ღვთაება ალლაჰის გარდა და მუჰამმედი მისი შუამავალია" (ბუჰარი ,,იმანი", 33; მუსლიმი ,,იმანი", 84; თირმიზი ,,ჯეჰენნემი", 9; იბნ მაჯე ,,ზუჰდი",37)*

რადგანაც ადამიანებმა არ იციან, თუ რა არის სხვა ადამიანის გულში დამალული, მას რწმენის აღიარების შესახებ მის სიტყვებზე დაყრნობით უნდა მოვექცეთ. ჰანეფიტების ამ თვალსაზრისის თანახმად, არსებობს რწმენის ორი შემადგენელი ნაწილი. ეს არის რწმენის გულით მიღება და დადასტურება და მის შესახებ ღია სიტყვიერი გაცხადება.

ჰანეფის სკოლის (მეზჰების) სხვა სწავლულების (მათურიდის ღვთისმეტყველები) და ეშარი, როგორც ადრე იყო აღნიშნული, მიიჩნევენ, რომ რწმენის სიტყვიერი აღიარება აუცილებელი პირობაა მიწიერი რელიგიური ბრძანებების შესასრულებლად. ანუ ისინი, რწმენის შესახებ სიტყვიერ განცხადებას აღიარებენ არა როგორც რწმენის საფუძველს, მის არსს და ნაწილს, არამედ როგორც მის პირობას. ამგვარად, ორივე მოსაზრება არსით ერთმანეთთან ახლოსაა, მაგრამ ფორმულირებულია სხვადასხვაგვარად.

ის, რომ ადამიანი მორწმუნეა, ვიგებთ მისი სიტყვებიდან ან მის მიერ ღვთისმსახურების განსაზღვრული სახეობების შესრულების წყალობით, ისეთის როგორიცაა, მაგალითად, კოლექტიური ლოცვა. მაშინ მას აღვიქვამთ, როგორც მორწმუნეს

და ვეპყრობით, როგორც მუსლიმს. მას შეუძლია დაქორწინდეს ისლამის აღმსარებელ ქალზე, ჩვენ შეგვიძლია მის უკან ვილოცოთ, მის მიერ დაკლული ცხოველის ხორცი ვჭამოთ, ის ვალდებულია, ზექათი გადაიხადოს. ჩვენ ვიღებთ იმას, რომ მისი სიცოცხლე და ქონება უზენაესი ალლაჰის დაცვისა და მფარველობის ქვეშ არის. მისი გარდაცვალების შემდეგ ვასრულებთ მის განსასვენებელ ლოცვას (ჯანაზა) და ვკრძალავთ მას მუსლიმთა სასაფლაოზე.

თუ ადამიანს გულით სწამს, მაგრამ თავისი რწმენის შესახებ, საპატიო მიზეზის გარეშე, სიტყვიერად არ აცხადებს, ჩვენ მის მიმართ ზემოთ ნახსენები, მუსლიმებისთვის განკუთვნილი მოვალეობების შესრულება არ შეგვიძლია, ვინაიდან იმის შესახებ, რაც მას გულში აქვს მხოლოდ უზენაესმა ალლაჰმა იცის.

ამგვარად, რწმენის საფუძველს, მის არსს და უცვლელ ბურჯს წარმოადგენს მისი გულით დადასტურება და მის შესახებ სიტყვით გაცხადება—ეს არის პირობა, რომელიც გარშემომყოფთა მიერ ამ რწმენის აღიარებას უზრუნველჰყოფს.

## 5. რწმენა არის მისი გულით დადასტურება, მის შესახებ სიტყვიერად გაცხადება და პრაქტიკული ქმედებები, რომლებიც მასთან არის დაკავშირებული

ხარიჯების, მუთეზილებისა და ზაიდების მიმდინარეობების სწავლებების თანახმად, რწმენა არის მისი გულით დადასტურება, მის შესახებ სიტყვით გაცხადება და ისლამის დებულებების შესრულება. მათი აზრით, რწმენა შედგება სამი ნაწილისგან: მისი გულით დადასტურება, მის შესახებ სიტყვებით გაცხადება და ქმედებები. რომელიმე მათგანის არარსებობის შემთხვევაში, რწმენა რეალიზებული არ იქნება, ხოლო ადამიანი, რომელიც უგულებელჰყოფს ქმედებებს, ვერ იძენს მორწმუნის თავისებურებებს, ანუ მუსლიმი არ არის.

თუმცა ჰიჯრით პირველი სამი საუკუნის სწავლული ღვთისმეტყველები, ისეთები, როგორებიც იყვნენ იმამი მალიქი (გარდ. ჰიჯრით 179 წ. ჩვ. წ. აღ. 795 წ.), ავზაი (გარდ. ჰიჯრით 157 წ. ჩვ. წ. აღ. 774 წ.), შაფიი (გარდ. ჰიჯრით 204 წ. ჩვ. წ. აღ. 819 წ.) აჰმედ ბინ ჰანბელი (გარდ. ჰიჯრით 241 წ. ჩვ. წ. აღ. 855 წ.), ჰადისოლოგი სწავლულები იბნ ჰაემი (გარდ. ჰიჯრით 456

წ. ჩვ. წ. აღ 1054 წ.) და იბნ თეიმიე (გარდ. ჰიჯრით 728 წ. ჩვ. წ. აღ 1328 წ.), რომლებიც ქმედებებს მიიჩნევდნენ იმ ადამიანის რწმენის ნაწილად, რომელიც მიმართულია ყიბლისკენ და რომლის გულშიც არის ხმამაღლა გაცხადებული რწმენა, და ამასთან თუ მან ჩაიდინა რაიმე ცოდვა, მას ურწმუნოდ არ მიიჩნევდნენ და ცოდვილ მუსლიმად თვლიდნენ. ანუ ადამიანი, რომელიც უგულებელჰყოფს და არ უარჰყოფს ქმედებების (ისლამის დებულებების) შესრულების აუცილებლობას, ვერ იძენს ღრმა მორწმუნის თავისებურებებს, მაგრამ ამასთან ის მუსლიმია სუსტი რწმენით (ცოდვილი).

ხარიჯის მოაზროვნეთა წარმომადგენლები ადამიანს, რომელიც რწმენის სამი ნაწილიდან ერთს, კერძოდ კი ქმედებებს უგულებელჰყოფს, ურწმუნოდ მიიჩნევდნენ. მუთაზილისა და ზეიდიეს მიმდინარეობებს მიღებული ჰქონდათ შუალედური საფეხური რწმენასა და ურწმუნოებას შორის, რომელსაც „ფასიყი“ ეწოდებოდა. ისინი მიიჩნევდნენ, რომ თუ ამ საფეხურზე მყოფი ადამიანი გარდაიცვლებოდა, ის, როგორც ურწმუნო, ჯოჯოხეთში სამუდამოდ ხვდებოდა.

**ა.** მათ, რომლებიც ქმედებებს რწმენის ნაწილად მიიჩნევდნენ, ყურანის აიათები და ჰადისები შეხედულებათა საკუთარი სისტემის მიხედვით გამოიყენეს.

***„და ვინც მორწმუნეს მოკლავს განზრახ, ჯოჯოხეთია მისი საზღაური, სადაც დარჩება მუდმივად. განურისხდა მას ალლაჰი და დაწყევლა იგი და გაუმზადა მას სასჯელი საშინელი“.*** *(ნისა, 4/93)*

ამ აიათზე დაყრდნობით, ქმედებების რწმენის ნაწილად ჩამთვლელი, მუთაზილისა და ზეიდიეს წარმომადგენლები, ამ აკრძალვის დამრღვევ, ანუ ქმედებების უგულებელმყოფ ადამიანს მუსლიმად არ თვლიდნენ. სხვათა შორის სუნიტი ღვთისმეტყველები ამ აიათს შემდეგნაირად ხსნიდნენ; „თუ ვინმე მოკლავს მუსლიმს, ჩათვლის რა მის მკვლელობას რელიგიით დაშვებულად“ ან კიდევ; „თუ ვინმე მუსლიმს მისი რწმენის გამო მოკლავს, მისი სასჯელი ჯოჯოხეთში სამუდამოდ ყოფნა იქნება“. *(მათურიდი იგივე ნაწარმოები გვ./ 349; ჯუვაინი, იგივე ნაწარმოები, გვ. 388; შაჰრისტანი: ნიაიათულ-იყდამი, გვ.477 ბაღდადი).* ვინაიდან ის ადამიანი, რომელიც დარწმუნებულია იმაში, რომ ისეთი ქმედების ჩადენა, როგორიცაა მუსლიმის მოკვლა მისი რწმენის-ისლამის გამო ან ისეთი ქმედების ჩადენა, რომელიც

ყურანში აკრძალულად და ცოდვილად არის მიჩნეული, შარიათით დაშვებული საქმეა, არ შეიძლება მორწმუნე იყოს.

ამასთან ამ აიათის აზრი ნამდვილად ისეთი რომ ყოფილიყო, როგორიც ამას მუთეზილესა და ხარიჯიას მიმდინარეობების მომხრეები განმარტავენ, მაშინ ის წინააღმდეგობაში მოვიდოდა სურა „ნისას“ 4\48 აიათის აზრთან, რაც შეუძლებელია. ამ აიათში ნაბრძანებია: ***,,უეჭველად, ალლაჰი არ მიუტევებს, რომ თანაზიარნი გაუჩინონ მას, და მიუტევებს ამის გარდა ყველაფერს, ინებებს ვისაც. და ვინც ალლაჰს თანაზიარს გაუჩენს, მაშინ უდიდეს ცოდვას სჩადის".***

**ბ.** მუთეზილესა და ხარიჯიას მიმდინარეობებს თავიანთი შეხედულებების სისწორის დასამტკიცებლად მოჰყავთ სურა "სეჯდეს" 32\18 შემდეგი აიათი: ***"განა მორწმუნე მსგავსია უკეთურისა? ისინი არ არიან თანაბარნი"***

**გ.** სუნიტმა ღვთისმეტყველებმა თქვეს, რომ სწორედ ამ აიათში ნახსენები დიდი ცოდვა ნიშნავს ურწმუნოებას, ხოლო რადგანაც ის წარმოადგენს უპატიებელ ცოდვას, მისი ჩამდენი, გახდება რა ურწმუნო, ვერასგზით იქნება მორწმუნის თანასწორი (თაფთაზანი ,,შეჰრუ-აქაიდი", გვ.265)

***„სულაც არა! ვისაც ავი საქმე მოუხვეჭავთ და თავიანთი ცოდვა გარშემოურტყამთ, აი ეგენი არიან ცეცხლის ბინადარნი, და იქ დარჩებიან სამუდამოდ."*** *(ბაყარა 2\81)*

სუნიტების აზრით არგუმენტის სახით წამოყენებული მუთეზილებისა და ხარიჯიტების მიერ ამ აიათის განმარტება, არასწორია. სინამდვილეში ბოროტება წარმოადგენს იმ უპატიებელ ცოდვას, რომელიც არის ალლაჰისთვის მოზიარეების დაწესება, ვინაიდან შეუძლებელია წარმოიდგინო მორწმუნე მუსლიმი, რომელსაც გარს აკრავს ცოდვა, რადგანაც მისი რწმენა ამ ცოდვის წინაღობას წარმოადგენს *(შაჰრისტანი იგივე ნაწარმოები, გვ. 477)* ალლაჰის შუამავლი ﷺ ერთ-ერთი ჰადისი აცხადებს: *„არ მრუშობს ადამიანი, თუ ის (ღრმა) მორწმუნეა, არ ქურდობს ადამიანი, თუ ის (ღრმა) მორწმუნეა. არ სვამს ადამიანი, თუ ის (ღრმა) მორწმუნეა". (ბუჰარი ,,ეშრიბა", 1; მუსლიმი,, იმანი", 24; თირმიზი ,,იმანი", 11)*

**დ.** ხარიჯიას და მუთეზილეს მიმდინარეობის წარმომადგენლები, იყენებენ რა ამ ჰადისს არგუმენტის სახით, ამბობენ: ,,ქმედება რწმენის ნაწილი, რომ არ ყოფილიყო, მაშინ ცოდვების ჩამდენნი (ამ ჰადისში) მორწმუნეები იქნებოდნენ". სუნიტი

სწავლულები კი განმარტავენ რა ამ ჰადისს ისლამის დებულებების მიხედვით, მიიჩნევენ, რომ ადამიანს მრუშობის ჩადენის მომენტში არ შეიძლება ჰქონდეს ისეთი ღრმა და სრულყოფილი რწმენა, როგორც იმ მუსლიმს, რომელიც მსგავს ქმედებას არ სჩადის. ისინი ასევე მიიჩნევენ, რომ თუ ადამიანი მრუშობის ჩადენის მომენტში თვლის, რომ ეს საქმე ნებადართულია შარიათის მიერ, მაშინ რა თქმა უნდა, ის მორწმუნე არ არის. *(სმ.ბაქილანი ,,ეთ-თევჰიდი"გვ369, ,,ალ-ინსაფი", გვ. 73 (ეგვიპტე 1382წ. ხიჯრი/1963 წ); ამიდი, იგივე ნაწარმოები,.264)*

მოცემული დასკვნა შეესაბამება ალლაჰის შუამავლის ﷺ მომდევნო ჰადისსაც. აბუ ზერ ღაფარი (გარდ. ჰიჯრით 35 წ. ჩვ. წ. აღ. 652 წ.) მოგვითხრობს: „ალლაჰის შუამავალმა, ﷺ წარმოთქვა რა ერთღმერთიანობის აღიარების ფორმულა, ბრძანა: „დედამიწაზე არ არსებობს ისეთი მოკვდავი, რომელიც სიკვდილის წინ იტყვის, რომ არ არსებობს სხვა ღვთაება ალლაჰის გარდა და სამოთხეში არ მოხვდება". მე წმინდა შუამავალს ﷺ ვკითხე: „მაშინაც კი თუ ეს ადამიანი მრუშობას ან ქურდობას ჩაიდენს?".

მან მიპასუხა: „დიახ მაშინაც კი, თუ მან მრუშობა ან ქურდობა ჩაიდინა, სამოთხეში მაინც მოხვდება". წმინდა შუამავალს ﷺ კითხვა გავუმეორე და იგივე პასუხი მივიღე. ასე განმეორდა სამჯერ. მეოთხეჯერ მან შემდეგი სიტყვები წარმოთქვა: „დიახ, ადამიანი სამოთხეში მოხვდება, მაშინაც კი, თუ ეს აბუ ზერს არ მოსწონს". *(ბუჰარი,,თევჰიდი", 33, ,,რიყაყ",16; მუსლიმი ,,იმანი", 40; თირმიზი ,,იმანი",18.)*

## ბ. კავშირი რწმენასა და ქმედებებს შორის სუნიტ ღვთისმეტყველთა თვალსაზრისით

### 1. ქმედება რწმენის შემადგენელი ნაწილი არ არის

მათურიდისა და ეშარის სამართლებლივი სკოლების თვალსაზრისით, ქმედება რწმენის ნაწილი არ არის. ადამიანი, რომელმაც საკუთარ გულში რწმენა განიმტკიცა, თავისი რწმენის შესახებ ხმამაღლა განაცხადა, მაგრამ უგულებელჰყოფს ერთ ან რამდენიმე ქმედებას, ცოდვილი მუსლიმია. თუ ალლაჰი მოისურვებს, თავისი გულმოწყალების წყალობით, შეუძლია მას მიუტევოს, ხოლო თუ არ მოინდომებს, შეუძლია, დასაჯოს კიდეც. მაგრამ, რადგანაც ამ ადამიანის რწმენა მის გულში გან-

მტკიცდა, საბოლოო ჯამში ალლაჰი მას სამოთხეში შესვლის ნებას დართავს. სუნიტ ღვთისმეტყველებს იმის დასამტკიცებლად, რომ რწმენა და ქმედება სხვადასხვა რამეა, მოჰყავთ შემდეგი არგუმენტები:

**ა.** წმინდა ყურანში არის მრავალი აიათი, რომელიც შემდეგი სიტყვებით იწყება: ***„უეჭველად, რომელთაც ირწმუნეს, ჰქმნეს კეთილი საქმენი,*** *(ბაყარა 2/277; ჰუდი 11/23; ანქებუთი 29.7; ფატირი 35/7; ფუსსილეთი 4/18; შუარა 42/22; ბურუჯი 85/11; ბეიინა 98/7).*

ამ აიათებში მორწმუნეები და კეთილი საქმეების შემსრულებელნი ცალ-ცალკე არიან მოხსენიებულნი. ქმედება რომ რწმენის შემადგენელი ნაწილი ყოფილიყო, მაშინ გამოთქმის **„მათ, რომლებმაც ირწმუნეს“** გამოყენების დროს აღარ იქნებოდა საჭირო შემდეგი სიტყვების დამატება; **„და კეთილ საქმეებს ასრულებდნენ“.** ვინაიდან, როდესაც ჩვენ ვამბობთ, რომ ალი მოვიდა, ჩვენ ამასთან არ ჩამოვთვლით ცალ-ცალკე მისი სხეულის ნაწილებს და არ ვამბობთ, რომ მოვიდა ალი, მისი ხელები, ფეხები, თავი დ ა.შ. გარდა ამისა, ასო „ვავ“-ით ერთმანეთთან დაკავშირებული სიტყვები (**„მაღტუფ-მაღტუფუნ ალეიჰ**“), არაბული გრამატიკის მიხედვით, განსხვავებულია როგორც სახელწოდებით, ასევე არსით. ქმედება რომ რწმენის ნაწილი ყოფილიყო, მაშინ ასო „ვავ“-ის საშუალებით მთლიანს მისი ნაწილი დაუკავშირდებოდა, რაც არაბული გრამატიკის წესებთან წინააღმდეგობაში მოვიდოდა.

ზოგიერთ აიათში ნათქვამია, რომ რწმენა არის იმის პირობა, რათა ქმედებები მიღებული იყოს. მაგალითად, სურა „ტაჰას“ 20/112 აიათი ასე ჟღერს: ***„ხოლო ვინც იქმს სიკეთეებს და ამავე დროს მორწმუნეა, არც ტანჯვისგან*** *(უსამართლობის დატეხისგან)* ***შეშინდეს და არც გაღარიბებისგან!“.***

ამ აიათიდან ნათლად ჩანს, რომ რწმენა არის კეთილი საქმეების მიღების პირობა. რწმენა და ქმედებები იდენტური რომ ყოფილიყო, ან კიდევ ქმედება რწმენის ნაწილს რომ წარმოადგენდეს, მაშინ ისინი ერთმანეთისგან განცალკევებულად ნახსენები არ იქნებოდა. და კიდევ, არაბული გრამატიკის წესის თანახმად, პირობა და მისი განმსაზღვრელი არსი, სხვადასხვა რამეა.

**ბ.** ზოგიერთ აიათში ნახსენებია იმის შესახებ, რომ რწმენის გვერდით შეიძლება არსებობდეს დიდი ცოდვაც. სურა „ჰუჯურათის“ 49/9 აიათში ნათქვამია: ***„და თუ ორი ჯგუფი მორწმუნეთაგან ერთმანეთს შეებრძოლება, მაშინ გამოასწო-***

*რეთ მათ შორის არსებული. მაგრამ თუკი ზღვარს გადავა მათგან ერთ-ერთი მეორის მიმართებაში, მაშინ შეებრძოლეთ იმ ჯგუფს, რომელიც ზღვარს გადავიდა, ვიდრეღა დაუბრუნდებოდეს ალლაჰის ბრძანებას. ამის შემდეგ თუ შემობრუნდება, გამოასწორეთ მათ შორის არსებული პატიოსნად და იყავით სამართლიანნი, რამეთუ ალლაჰს უყვარს სამართლიანნი.* *(49/9)*

**გ.** ამ აიათებში იმ ადამიანებთან მიმართებაში, რომლებმაც ისეთი მძიმე ცოდვა ჩაიდინეს, როგორიცაა მკვლელობა და რომლებიც დაუდევრად მოეკიდნენ კეთილი საქმეების შესრულებას, გამოყენებული იყო სიტყვა „მორწმუნე“. ქმედებები რომ რწმენის ნაწილი ყოფილიყო, შეუძლებელი იქნებოდა ამ ადამიანებისთვის „მორწმუნეები“ გვეწოდებინა.

**დ.** წმინდა მუჰამმედის ﷺ შუამავლობის პერიოდიდან დაწყებული, უდიდესი რელიგიური მოღვაწეები, ღვთისმეტყველი სწავლულები, მორწმუნედ მიიჩნევდნენ ადამიანებს, რომელთა გულებშიც რწმენა იყო, მაშინაც კი თუ ისინი, აცხადებდნენ რა სიტყვიერად საკუთარი რწმენის შესახებ, უგულებელჰყოფდნენ აკრძალულს და არ ასრულებდნენ რელიგიური დებულებებით განსაზღვრულ ქმედებებს. რელიგიური მოღვაწეები არ გამოდიან იმის წინააღმდეგ, რომ ამ ადამიანებმა რელიგიური დებულებების მიხედვით იცხოვრონ. ღვთისმეტყველები მივიდნენ საერთო აზრამდე იმასთან დაკავშირებით, რომ ეს ადამიანები მორწმუნეები არიან. (საბუნი, იგივე ნაწარმოები ,გვ.87; ჯურჯანი ,,შერჰულ-მავაქიფი”, III,248)

## 2. ქმედებების აუცილებლობა

ღვთისმსახურებების შესრულებისგან თავის არიდება და სიზარმაცე კეთილი საქმეების ჩადენაში მორწმუნე ადამიანს ურწმუნოდ არ ხდის. თუმცა, იმისათვის, რომ რწმენაში სრულყოფილებასა და სულიერების მაღალ ხარისხს მივაღწიოთ და ამით ალლაჰის მიერ შეპირებული უსაზღვრო წყალობები და სიკეთე დავიმსახუროთ, აუცილებელია ღვთისმსახურებებისა და ღვთისნიერი საქმეების შესრულება. რწმენა, რომელიც მხოლოდ აზრებსა და გულებშია, მაგრამ არ გამოიხატება ქმედებებსა და კეთილ საქმეებში, ჰგავს იმ ხეს, რომელსაც ნაყოფი არ მოაქვს. იმისათვის, რომ ჩვენს გულებში ანთებული რწმენის სინათლე არასდროს ჩაქრეს და მხოლოდ გაძლიერდეს,

არსებობს რელიგიური რიტუალების შესრულების აუცილებლობა. ალლაჰისადმი ერთგულება, ადამიანსა და უზენაესს შორის კავშირი, რომელიც თანდათან სუსტდება, შესაძლებელია სავსებით გაქრეს, თუ ადამიანი იმ დებულებების მხოლოდ გულით მიღებით კმაყოფილდება, რომლებიც უნდა ირწმუნოს, არ ასრულებს ღვთისმსახურებებს და არღვევს ალლაჰის მიერ აკრძალულს. ამგვარად, ადამიანს შეუძლია თავზე დაიტეხოს ალლაჰის უკმაყოფილება და სასჯელი. აი რატომ აძლიერებს ღვთისმსახურება და კეთილი საქმეები ადამიანის რწმენას, ეხმარება მას თავიდან აიცილოს ჯოჯოხეთის ტანჯვა და გახდეს ალლაჰის მიერ შეპირებული მრავალი სიკეთის ღირსი. თუ ადამიანმა მტკიცედ იცის იმის შესახებ, რომ თაყვანისცემის ისეთი სახეები, როგორებიცაა ლოცვა, მარხვა, წარმოადგენს მოვალეობებს, ხოლო სპირტიანი სასმელების მიღება და მრუშობა არის ცოდვილი და აკრძალული ქმედებები, მაგრამ მაინც არ ასრულებს თავის მოვალეობებს და სჩადის ცოდვებს, ის ურწმუნო არ ხდება. თუმცა ასეთი ადამიანის რწმენა ქრება და ის ჯერ კიდევ არ არის მყარი და სრულყოფილი. ადამიანი, რომელსაც რამდენიმე თითი მოჰკვეთეს, მიუხედავად ამ ნაკლისა, მაინც ადამიანად რჩება. ხე, რომელსაც ტოტები არ აქვს, მაინც ხედ რჩება, მაგრამ მას დაკარგული აქვს თავისი სილამაზე და ერთხელაც, ამის გამო, შესაძლოა, გახმეს. ამის მსგავსად ქმედებებით გაუმყარებელი რწმენა, მაინც რწმენაა. აი, რატომ არსებობს ანდაზა: „რწმენის შენარჩუნება უფრო ძნელია, ვიდრე მისი მოპოვება".

## გ. საერთოს რწმენა და ცალკეულების რწმენა

### 1. საერთოს რწმენა (იჯმალი იმან)

ეს არის იმის რწმენა, რაც მოკლედ არის გამოხატული ისლამის დამოწმების ფორმულასა (შეჰადეთი) და ერთღმერთიანობის აღიარებაში.

**ერთღმერთიანობის აღიარების ფორმულა:** ***„არ არსებობს სხვა ღვთაება ალლაჰის გარდა და მუჰამმედი ﷺ მისი შუამავალია".***

**ისლამის დამოწმების ფორმულა:** ***„ვამოწმებ, რომ არ არსებობს სახვა ღვთება ალლაჰის გარდა და ვამოწმებ, რომ მუჰამმედი ﷺ მისი მონა-მსახური და შუამავალია".***

ეს არის რწმენის პირველი საფეხური და ისლამის რელიგიის ფუნდამენტი. ალლაჰის ერთადერთ ღვთაებად, ხოლო მუჰამმედის ﷺ მის შუამავლად აღიარება ნიშნავს ასევე იმის რწმენას, რაც ალლაჰის შუამავალმა ﷺ თან მოიტანა. ვინაიდან ეს ცოდნა ალლაჰმა თავისი შუამავლის ﷺ საშუალებით გადმოგვცა. ვინაიდან ზემოთ მოყვანილ ფორმულებში ნახსენები არ არის რწმენის ყველა ბურჯი, მას უწოდებენ საერთოს რწმენას.

იმისათვის, რომ ადამიანი მუსლიმი იყოს, მას მტკიცედ უნდა სწამდეს ერთადერთი ღვთაების არსებობა, მისი უსაზღვრო ყოვლისშემძლეობისა და ძალის, ასევე უკეთილშობილესი მუჰამმედის ﷺ შუამავლობის მისიის. ეს ადამიანის უპირველესი მოვალეობაა. შემდეგ უნდა შევისწავლოთ რწმენის ბურჯები და რელიგიის დებულებები, თითოეული ცალ-ცალკე.

## 2. ცალკეულების რწმენა (თეფსილი იმან)

ეს არის რწმენა, რომლის დროსაც  ადამიანს აქვს ნათელი და დეტალური წარმოდგენა თითოეულ იმ დებულებაზე, რომელიც უნდა სწამდეს. მას აქვს სამი ხარისხი.

**ა. პირველი ხარისხი:** ნიშნავს ალლაჰის, წმინდა მუჰამმედის ﷺ შუამავლობისა და განკითხვის დღის მტკიცე რწმენას. წვრილმანების რწმენის პირველი ხარისხი უფრო ნათელი და მკაფიოა, ვიდრე საერთოს რწმენა. ვინაიდან აქ არის არა მარტო ალლაჰისა და მისი შუამავლის, ﷺ არამედ განკითხვის დღის რწმენაც.

**ბ. მეორე ხარისხი:** მოიცავს ალლაჰისა და მისი ანგელოზების, წმინდა წიგნების, შუამავლების, განკითხვის დღის, სამოთხისა და ჯოჯოხეთის, ჯილდოსა და სასჯელის, ასევე ბედისწერის რწმენას. სწორედ რწმენის ასეთი განსაზღვრება მოგვცა ჩვენმა საყვარელმა შუამავალმა ﷺ თავის ერთ-ერთ ჰადისში. *(მუსლიმი ,,იმანი", 1; აბუ დაუდი ,,სუნნა", 15; თირმიზი ,,იმანი", 4;იბნი მაჯე ,,მუყადდიმე",9).*

სუნიტ ღვთისმეტყველთა თვალსაზრისის მიხედვით, იმისათვის, რომ რაღაც რწმენის ბურჯი გახდეს აუცილებელია, რომ ის ნახსენები იყოს ყურანში ან საიმედო ჰადისებში (მუთევათირ), ხოლო ცნობილი (მეშჰური) და სუსტი (ახად) ჰადისები, არ შეიძლება არგუმენტების სახით იყოს მიღებული. ზოგიერთი მეცნიერი მიიჩნევდა, რომ ბედისწერის რწმენა მიეკუთვნე-

ბა ალლაჰის ატრიბუტების თემას იმიტომ, რომ ბედისწერის რწმენა წმინდა ყურანში და საიმედო ჰადისებში ნახსენები არ არის. ისინი მხოლოდ ცნობილ ჰადისებში გვხვდება, რომლებიც, როგორც ზემოთ იყო ნახსენები, არ შეიძლება არგუმენტს წარმოადგენდეს. *(სმ. ჰუსეინ ათაი ,,ყურანა გორე იმან ესასლარი", გვ.89-87(ანკარა 1961წ.)*

ამის საპასუხოდ წამოყენებული იქნა შემდეგი თვალსაზრისი: ალლაჰის ატრიბუტების რწმენა აუცილებელს ხდის ასევე ბედისწერის რწმენას. *(სმ. ალი არსლანი აიდინი ,,ისლამ ინანჩლარი ფელსეფესი", გვ.123 (ანკარა)* ეს ეხება ალლაჰის ისეთ ატრიბუტებს, როგორებიცაა ცოდნა, ნებისყოფა, ძლიერება და გაჩენა. მიუხედავად იმისა, რომ ეს საკითხი განყენებულად ნახსენები არ არის წმინდა ყურანში, რომელიც რწმენის ბურჯებს გვაცნობს, ზოგიერთ აიათში აღნიშნულია, რომ ყველაფერი უზენაესი ალლაჰის წინასწარ განზრახვას ემორჩილება *(„ყემერი" 54/49; „მერიემი" 19/21; „ფურყანი" 25/2; „ჰიჯრი" 15/21)* გარდა ამისა, ალლაჰის შუამავალმა ﷺ თავის ზოგიერთ ჰადისში ბედისწერის რწმენა ახსენა, როგორც რწმენის ერთ-ერთი ბურჯი. *(მუსლიმი ,,იმანი", 1; აბუ დაუდი,,სუნა", 15; იბნ მაჯე ,,მუქადდიმა", 9).* როგორც ღვთისმეტყველთა ნაწარმოებების შესწავლის დროს ჩანს, ბედისწერის საკითხი ფართოდ არის განხილული ალლაჰის ატრიბუტების თემაში. ამ თემის მნიშვნელობაზე დაყრდნობით, მას განიხილავენ, როგორც რწმენის მეექვსე ბურჯს.

**გ. მესამე ხარისხი:** ნიშნავს თითოეული რელიგიური, პრაქტიკული, მორალურ-ეთიკური, შესასრულებლად აუცილებელი იმ დებულების რწმენას, რომელიც დაფუძნებულია აიათებსა და საიმედო ჰადისებზე, რომლებიც ჩვენამდე მოტანილია წმინდა შუამავლის ﷺ მიერ უზენაესი ალლაჰისგან. მაგალითად, შესასრულებლად აუცილებელია (ფარძი) ლოცვა, მარხვა, ზექათი (ზექათი არის სავალდებულო შეწირულობა, რომლის გადახდაც წელიწადში ერთხელ ხდება შეძლებულ მუსლიმთა მიერ ღარიბთა, გაჭირვებულთა და ასევე იმათ სასარგებლოდ, რომლებსაც რელიგიის მიხედვით, ამაზე უფლება აქვთ) ჰაჯობა, ასევე ის, რაც ნებადართულია (ჰალალი) და ის, რაც აკრძალულია (ჰარამი). ყველა ამ ბრძანების გულით დაჯერება წარმოადგენს ცალკეულებში რწმენის მესამე ხარისხს. მუსლიმი, რომელიც უარყოფს დებულებებს, დაფუძნებულს არა საიმედო, არამედ ცნობილ და სუსტ ჰადისებზე, რწმენიდან არ გამოდის.

## დ. მიბაძვითი რწმენა (თაქლიდი) და გააზრებული რწმენა (თაჰქიქი)

რწმენა, რომელიც წარმოიქმნება მშობლების, გარშემომყოფი ადამიანების ქცევებზე დაკვირვების და მათგან რწმენის საფუძვლების შესწავლის შედეგად, არის რწმენა, რომელიც დამყარებულია მიბაძვაზე. სწავლულთა უმრავლესობის თვალსაზრისის თანახმად, რწმენის ეს სახეობა დასაშვებია. მაგრამ ადამიანი პასუხისმგებელია იმაზე, რომ არ აძლიერებს თავის რწმენას გონებრივი, ლოგიკასა და ჭკუაზე დამყარებული მტკიცებულებების მეშვეობით, ასევე იმ არგუმენტების დახმარებით, რომლებიც ყურანსა და ჰადისებს ეყრდნობა *(სმ. საბუნი ,,ალ-ბიდაია", გვ. 181).* რწმენის ეს სახეობა, დამახასიათებელია ადამიანთა უმრავლესობისთვის. მიბაძვით რწმენას შეუძლია, შეარყიოს რწმენის უარმყოფელი და უმეცარი ადამიანების ეჭვებმა. ამიტომ საჭიროა რწმენის განმტკიცება, რელიგიის არგუმენტებზე დაყრდნობით, ასევე რაციონალური, ლოგიკაზე დაფუძნებული გზით. ვინაიდან არგუმენტებსა და მტკიცებულებებს შეუძლია, გაზარდოს რწმენის უნარი, რათა მან წინააღმდეგობა გაუწიოს სხვადასხვა ეჭვებსა და მერყეობებს. მტკიცებულებებით განმტკიცებულ რწმენას, გააზრებულ ანუ ისეთ რწმენას უწოდებენ, რომელიც შეძენილია აზრების ლოგიკური მსვლელობისა და არგუმენტების მოყვანის შედეგად.

## ე. რწმენის გაძლიერება და შესუსტება

ისეთი მიმდინარეობების დოქტრინის მიხედვით, როგორიც არის მუთეზილე, ზეიდიე და სელეფის სკოლა, რომლებიც მიიჩნევენ, რომ ქმედებები არის რწმენის ნაწილი და მისი ბურჯი, რწმენა ძლიერდება და სუსტდება რაოდენობრივად და ხარისხობრივად. ღვთისნიერი, კეთილი საქმეების წყალობით, რწმენა ძლიერდება, ხოლო ცოდვების ჩადენით სუსტდება. ეს აშკარა ხდება წმინდა ყურანის ზოგიერთი აიათიდან: ***„და როცა რამ სურა გარდმოევლინება, მაშინ მათგან ვინც ეუბნება: რომელ თქვენგანს განუმტკიცა მან რწმენა? მაგრამ რომელთაც ირწმუნეს, განუმტკიცა რწმენა მათ და ხარობენ ეგენი“.*** *(თევბე„ 9/124)*

***„იგია, რომელმაც ზეგარდმოავლინა სიმშვიდე მორწმუნეთა გულებში, რათა განემტკიცებინა მათი რწმენა.“*** *(სურა ფეთიჰი 48/4)*

***„უეჭველად, მორწმუნენი არიან ისინი, რომელთაც გულები შიშით უთრთიან, როცა ხსენდება ალლაჰი, ხოლო როცა მისი აიათები ეკითხებათ, რწმენას ჰმატებს იგი და მიენდობიან თავიანთ ღმერთს“.*** *(ენფალი 8/2)*

სუნიტ ღვთისმეტყველთა მოსაზრების თანახმად, რწმენის გაძლიერებისა და შესუსტების საკითხი ორი მხრიდან უნდა განვიხილოთ.

1. რწმენა იმ დებულებების რაოდენობის თვალსაზრისით, რომელიც უნდა გვწამდეს (რწმენის ბურჯები), არც იზრდება და არც მცირდება. ვინაიდან, თუ ვინმემ ალლაჰის, მისი წიგნების, შუამავლების, განკითხვის დღის ირწმუნა, ხოლო მაგალითად, ანგელოზების არა, მსგავს შემთხვევაში ასეთი ადამიანი მუსლიმად არ ითვლება. თუ ადამიანმა რწმენის ერთ-ერთი ბურჯი არ მიიღო, როგორ შეიძლება ვისაუბროთ ასეთი რწმენის გაზრდაზე ან შემცირებაზე, როდესაც ის მორწმუნე საერთოდ არ არის. თითოეული ადამიანი ვალდებულია, ერთი და იგივე რამის ირწმუნოს. ამ მხრივ სწავლულსა და უმეცარს, შუამავალსა და ჩვეულებრივ ადამიანს, ქალსა და მამაკაცს შორის არანაირი განსხვავება არ არსებობს. იმ დებულებების რაოდენობის გაზრდა, რომლებიც უნდა ვირწმუნოთ, აქტუალური მხოლოდ ბედნიერების ეპოქაში იყო.

იმამმა ებუ ჰანიფემ ამ თემასთან დაკავშირებით შესანიშნავი განმარტება მოგვცა: „რწმენა არც იზრდება და არც იკლებს. ვინაიდან რწმენის გაზრდა შესაძლებელია მხოლოდ ურწმუნოების შემცირებით, ხოლო რწმენის შემცირება ურწმუნოების გაზრდით. თუმცა იმის შესახებ ფიქრი, რომ ერთი და იგივე ადამიანი შეიძლება, ერთდროულად მორწმუნეც იყოს და ურწმუნოც არასწორი იქნებოდა“. *(ალი ალ-ყარი ,,შერჰულ-ფიქჰ ალ-ექბერ", გვ.79 ეგვიპტე 1373წ.)*

2. რწმენა შეიძლება გაძლიერდეს ან შესუსტდეს, მისი ხარისხის თვალსაზრისით. ზოგიერთს აქვს მყარი და სრულყოფილი რწმენა, ხოლო სხვებში ის ზედაპირული და სუსტია. ვიღაცას რწმენა აქვს ინფორმაციის საფუძველზე, რელიგიის დებულებებს იცავს მათ შესახებ დეტალური ცოდნის გარეშე (**ილმ ალ-იაყინ**), ზოგიერთში ის მაღლდება ინფორმაციის დაწვრილებით შესწავლის დონემდე, შემდეგ ის ცოდნასა და

შეგნებულ შესრულებაში გადადის (**ღაინ ალ-იაყინ**), ვიღაცაში კი ეს ამ ცოდნის სულიერი განცდისა და შესრულების (**ჰაყ ალ-იაყინი**) დონემდე აღწევს. ქვემოთ მოყვანილ აიათებში საუბარია რწმენის ასეთი სახის გაძლიერებასა და შესუსტებაზე. მაგალითად, იბრაჰიმ შუამავალს სურდა, რომ ალლაჰს მისთვის ეჩვენებინა, თუ როგორ გააცოცხლებდა ის მკვდრებს. წმინდა ყურანში ნათქვამია, რომ იბრაჰიმის სურვილის საპასუხოდ ალლაჰმა მას ჰკითხა: ***„ნუთუ არ გწამს?“*** *(2/260)*

იბრაჰიმ შუამავალმა უპასუხა: ***„და როცა შეევედრა იბრაჰიმმა: ღმერთო ჩემო, მახილვინე მე, როგორ აცოცხლებ მკვდრებს, ბრძანა (ალლაჰმა): ნუთუ არ გწამს? მიუგო (იბრაჰიმმა): პირიქით, ოღონდ დასაშოშმინებლად გულისა ჩემისა. უთხრა: მაშინ დაიჭირე ოთხი ჩიტი, შეიჩვიე შენთან, შემდეგ ყოველ გორაკზე თითო ნაჭერი დადე მათი, და მოუხმე მათ, ისინი ქროლვით გამოქანდებიან შენსკენ. და იცოდე, რომ ალლაჰი ძლევამოსილია, ბრძენია.“*** *(ბაყარა 2/260)*

## 3. კავშირი რწმენას (იმანს) და ისლამს შორის

ლექსიკური მნიშვნელობით სიტყვა ,,ისლამი’’ ნიშნავს „სულით მიჯაჭვულობას“, „სიჯანაღესა და კეთილდღეობაში ყოფნას“. მისი ტერმინოლოგიური მნიშვნელობა კი არის „მორჩილება უზენაესი ალლაჰისადმი, ყველა იმ ჭეშმარიტების შეთვისების დადასტურება, რომელიც რელიგიას ეხება და რომელიც გადმოცემულია ალლაჰის შუამავლის ﷺ მიერ“.

წმინდა ყურანში „იმანი“ და „ისლამი“ ზოგჯერ გამოყენებულია ერთნაირი მნიშვნელობით, ზოგჯერ კი განიხილება, როგორც ორი განსხვავებული მცნება. იმ შემთხვევაში, როდესაც სიტყვები „იმანი“ და „ისლამი“ ერთნაირი მნიშვნელობით არის გამოყენებული, გასაგები ხდება, რომ „ისლამი“ არის რელიგია ისლამის დებულებები, რომლებიც უნდა ვირწმუნოთ და მისი ვალდებულებები, რომლებიც უნდა შევასრულოთ. ისლამი უნდა აღვიქვათ, როგორც რელიგიაც და როგორც მისი დაცვაც. „ისლამი“ არის მეტად ფართო მცნება, რომელიც ნიშნავს „მორჩილებას“. მორჩილება კი სამი სახისაა; მორჩილება „გულით“, რაც ნიშნავს „მყარ რწმენას“, მორჩილება ენით (საკუთარი რწმენის შესახებს სიტყვიერი გაცხადება), სხეულის ნაწილებით მორჩილება, რომელიც გამოიხატება თაყვანისცემაში (იბადა). ყველაზე შესანიშნავი სახე არის გულით

მორჩილება. ისლამში მორჩილების სწორედ ეს სახე წარმოადგენს „იმანს“ (რწმენა). გამომდინარე აქედან, მათურიდის სკოლის მიმდევრებმა თქვეს, რომ „იმანსა“ და „ისლამს“ შორის განსხვავება არ არის და ისინი ერთი და იმავეს აღნიშნავს *(ნახ. მათურიდი, იგივე ნაწარმოები, 398, საბუნი „ალ-ქიფაიე“).* არსებობს აიათები, რომლებიც გვიჩვენებს მცნებების „იმანისა“ და „ისლამის“ იდენტურობას.

***„და უთხრა მუსამ: ხალხო ჩემო! თუ თქვენ ირწმუნეთ ალლაჰი, მაშ, მიენდეთ მას, თუ თქვენ ხართ მუსლიმები!“*** *(იუნუსი 10/84).*

***„და გ ზააბნევიდან ვერ გამოიყვან ბრმებს ჭეშმარიტ გზაზე. შენ შეძლებ შეასმინო მხოლოდ მორწმუნეებს. მათ, ვინც ჰმორჩილა ჩვენს აიათებს!“*** *(ნემლი, 27/81)*

***„და მაშინ გამოვიყვანეთ იქიდან მორწმუნენი.“ „ისედაც ვერ ვჰპოვეთ იქ, გარდა მუსლიმთა ერთი სახლისა.“*** *(ზარიათი 51/35-36)*

ერთ-ერთ ჰადისში ალლაჰის შუამავალი ﷺ ბრძანებს: „ ისლამი დაფუძნებულია ხუთ ბურჯზე: იმის დამოწმება, რომ არ არსებობს სხვა ღვთაება გარდა ალლაჰის და რომ მუჰამმედი ﷺ მისი შუამავალია, ნამაზის შესრულება, ზექათის გადახდა, ჰაჯობა და რამაზნის თვეში მარხვის დაცვა“. *(ბუჰარი ,,იმანი", 1, 3; მუსლიმი ,,იმანი" , 5; თირმიზი ,,იმანი" , 3; ნასაი ,,იმანი", 13).*

თუ „იმანს“ და „ისლამს“ ერთი და იგივე მნიშვნელობა აქვთ, კერძოდ კი, თუ „ისლამს“ გავიგებთ, როგორც ისლამის რელიგიის ყველა ბრძანების გულით მიღებას, მაშინ თითოეული მუმინი (მორწმუნე) არის მუსლიმი (ალლაჰის მორჩილი, ერთგული), ხოლო თითოეული მუსლიმი— მუმინი.

ეშარისა და მათურიდის სკოლების მიმდევარი, ებულ-მუღინ ნასაფი (გარდ. ჰიჯრით 508 წ. ჩვ. წ. აღ. 1115 წ.) მიიჩნევდა, რომ „იმანი“ და „ისლამი“ სხვადასხვა მცნებებია. *(ეშარი ,,ელ-იბანე, ან უსულიდ-დიანე, გვ. 10 მედინა1975წ.) ბაკილანი ,,ქითაბუ ეთ-თემჰიდი", გვ.347; შაჰრისტან ,,ელ-მილალი ვე-ნნიჰალ", I, 40; ნასაფი ,,თებსირათულადილე" II, 817)*

მისი კონცეფციის თანახმად, თითოეული მუმინი—მუსლიმია, მაგრამ ყველა მუსლიმი მუმინი არ არის. ვინაიდან „ისლამი“ ამ გაგებით ნიშნავს არა გულის, არამედ ენისა და სხეულის ნაწილების მორჩილებას, რომელიც მდგომარეობს განსაზღვრული მოქმედებების შესრულებაში. ამ შემთხვევაში „ისლამი“ არის უფრო ფართო მცნება, ხოლო „იმანი“ უფრო ვიწრო.

მაგალითად, ფარისეველს შეუძლია ენით საკუთარი რწმენის შესახებ განაცხადოს და თქვას, რომ მუსლიმია, შეიძლება ისე გააკეთოს, თითქოს ღვთისმსახურებას ასრულებს, მაგრამ ამ დროს მას გულით არ სწამს. ფარისეველმა, რომელიც მუმინი არ არის, შესაძლოა, მუსლიმის შთაბეჭდილება დატოვოს. წმინდა ყურანის ერთ-ერთ აიათში, რომელიც იმის დემონსტრირებას ახდენს, რომ „იმანი“ და „ისლამი“ სხვადასხვა მცნებებია, ასეა ნათქვამი: ***„თქვეს ბედუინებმა: „ვირწმუნეთ!“უთხარი: „არ გირწმუნიათ, არამედ თქვით „დავმორჩილდით“. რწმენა ჯერ არ შესულა თქვენს გულში. თუ თქვენ დაჰმორჩილდებით ალლაჰს და მის შუამავალს, არაფერს მოაკლებს თქვენს საქმეებს. უეჭველად, ალლაჰი შემნდობია, მწყალობელია.“*** *(ჰუჯურათი 49/14.*

ალლაჰის შუამავალმაც ﷺ „ჯიბრილის ჰადისის“ სახელით ცნობილ ერთ-ერთ ჰადისში გვიჩვენა, რომ იმანი, ისლამი და იჰსანი სამი სხვადასხვა მცნებაა. აბუ ჰურეირე მოგვითხრობს: „ერთხელ, როდესაც ალლაჰის შუამავალი ﷺ ხალხთან ერთად იყო, მასთან ვიღაც ადამიანი მოვიდა და ჰკითხა:

- „რა არის იმანი?“ მან უპასუხა:

- „ეს არის ალლაჰის, მისი ანგელოზების, წიგნების, შუამავლებისა და ასევე განკითხვის დღის რწმენა“. უცნობმა კვლავ ჰკითხა:

- „რას ნიშნავს ისლამი?“ ალლაჰის შუამავალმა ﷺ უპასუხა:

- „ეს არის იმის დამოწმება, რომ არ არსებობს სხვა ღვთაება, ალლაჰის გარდა და რომ მუჰამმედი ალლაჰის შუამავალია, ნამაზის შესრულება, ზექათის გადახდა და რამაზნის თვეში მარხვის დაცვა.“ ამ ადამიანმა ჰკითხა:

- „რა არის იჰსანი?“ ალლაჰის შუამავალმა ﷺ წარმოთქვა:

- „ეს არის ალლაჰისადმი თაყვანისცემა ისე, თითქოს მას ხედავდე, ხოლო თუ მას ვერ ხედავ, ის ყოველთვის გხედავს“. *(ბუჰარი, იმან, 37; თეფსირუ სურე 31; მუსლიმ, იმან, 1; ებუ დავუდ, სუნნეთ, 15.)*

ამ ჰადისიდან ირკვევა, რომ „იმანი“ არის ადამიანის რწმენა, რომელიც მოწონებული და დამტკიცებულია გულის მიერ, ხოლო „ისლამი“ არის შინაგანი რწმენის გამოვლინება განსაზღვრული მოქმედებების შესრულების მეშვეობით. როგორც ვხედავთ, შეხედულებები ისეთ მცნებებთან დაკავში-

რებულ შეკითხვებზე, როგორებიც არის „იმანი“ და „ისლამი“, თავისი არსით მსგავსია, ხოლო უთანხმოება მხოლოდ ფორმულირებებში არსებობს.

## ზ. მყარი და ჭეშმარიტი რწმენისთვის აუცილებელი პირობები

იმისათვის, რომ რწმენა მყარი იყოს და რწმენის მქონე ადამიანმა შეძლოს ხსნის მოპოვება მარადიულ ცხოვრებაში, მას შემდეგი პირობების დაცვა სჭირდება:

1. რწმენა არ უნდა ემყარებოდეს გარდაუვალი სასჯელის შიშსა და სასოწარკვეთას. თუ ადამიანი, რომელიც მუსლიმი არ არის, სიცოცხლის უკანასკნელ წუთებში, დაინახავს რა სასჯელს, რომელიც მას თავს დაატყდება, შეეცდება რწმენის შეძენას, მისი რწმენა მიღებული არ იქნება. ერთ-ერთ აიათში, რომელიც გარდაუვალი სასჯელისგან ხსნის იმედის დაკარგვის მდგომარეობაში წარმოქმნილი რწმენის არმიღების შესახებ გვამცნობს, ნათქვამია: ***„შემდეგ როცა იხილეს ჩვენი საშინელი სასჯელი, თქვეს: „ვიწამეთ ალლაჰი და მისი ერთადერთობა და ვუარყავით იგი, რასაც ზიარვუქმნიდით მას! უკვე ვეღარ არგო მათ თავიანთმა რწმენამ, როცა იხილეს ჩვენი საშინელი სასჯელი. კანონი ალლაჰის, აწ გარდასული თავის მსახურთა მიმართ. სწორედ იქ განადგურდნენ ურწმუნოები!“*** *(მუმინი 40/84-85)*

2. ადამიანს რწმენა მაშინ აქვს, როდესაც უხილავის სწამს, ხოლო თუ უხილავს მხოლოდ იმის შემდეგ ირწმუნებს, როდესაც მას დაინახავს, ის იძენს არა რწმენას, არამედ ცოდნას.

3. მართლმორწმუნე მუსლიმმა თავი უნდა აარიდოს ისეთ რამეს, რომელსაც იგი ურწმუნოებისკენ მიჰყავს. ადამიანი არ შეიძლება ჩაითვალოს მუსლიმად, თუ ის ერთ თავისებურებასაც კი, რომელიც გამჩენისთვის არის დამახასიათებელი, ან რწმენის რომელიმე ბურჯს უარყოფს. (მაგალითად, ალლაჰისა და მისი შუამავლების არსებობის გულით დამმოწმებელი, რომელსაც ამავე დროს, არ სწამს წმინდა მუჰამმედის ﷺ შუამავლობის მისიის); თუ თავისი ნებით უარჰყოფს შარიათის ერთ-ერთ დებულებას (მაგალითად, ლოცვის შესრულებას, ან ალკოჰოლური სასმელების მიღების აკრძალვას, რომლებიც ცნობილია, როგორც შესასრულებლად აუცილებელი); თუ ეთაყვანება კერპს ან ჯვარცმულს.

მორწმუნემ თავი არ უნდა აარიდოს ისლამის არც ერთი ბრძანების შესრულებას, ყველა ისინი ერთ მთლიანობაში უნდა მიიღოს. მან სიჯიუტე არ უნდა გამოიჩინოს და მათ შესრულებას იგნორირება არ უნდა გაუკეთოს. მაგალითად, ადამიანი კარგავს რწმენას, თუ მას არ მოწონს თაყვანისცემის რომელიმე სახე (ლოცვა, მარხვა) და მათ დაცინვას იწყებს; ან ის უგულებელყოფს ღვთისმსახურების შესრულებას მხოლოდ იმის გამო, რომ მათი შესრულება ალლაჰმა ბრძანა: ან კიდევ ალლაჰის მიერ აკრძალულ ცოდვას სჩადის, ყოვლისშემძლე გამჩენის არაღიარებისა და უარყოფის მიზნით.

4. მორწმუნემ უზენაესი ალლაჰის წყალობის იმედი არ უნდა დაკარგოს ან დარწმუნებული არ უნდა იყოს, რომ სასჯელს თავიდან აიცილებს. ის შიშსა და იმედს შორის მუდმივად უნდა იმყოფებოდეს. მორწმუნის ყოფნას ისეთ მდგომარეობაში, როდესაც ის დარწმუნებულია, რომ საკუთარი რწმენის გამო ჯოჯოხეთის ტანჯვისგან დაცულია და აუცილებლად სამოთხეში მოხვდება ისევე, როგორც ალლაჰის წყალობის იმედის დაკარგვას იმის გამო, რომ ბევრი ცოდვა ჩაიდინა, ერთნაირად შეუძლია რწმენის დაკარგვის მიზეზი გახდეს. უზენაესმა ალლაჰმა ყურანში ბრძანა: ***„ჰეი, შვილნო ჩემნო! წადით, იუსუფი და მისი ძმა კარგად მოძებნეთ. და ალლაჰის წყალობის იმედს ნუ გადაიწურავთ. უეჭველად, არ ეწურებათ იმედი ალლაჰის მოწყალებიდან, გარდა ურწმუნო ხალხისა.“*** *(იუსუფი 12/87)*

***„ნუთუ დაზღვეული ეგონათ თავი ალლაჰის მახისგან ? ვერ იქნება დაზღვეული ალლაჰის მახისგან, გარდა წაწყმედილნი ხალხისა!“*** *(არაფი 7/99)*

## თ. ურწმუნოება, მრავალღმერთიანობა, რწმენიდან განდგომა, ფარისევლობა (ქუფურ, შირქ, ირთიდად, ნიფაყ)

### 1. ურწმუნოება (ქუფრი)

სიტყვა „ქუფრის“ ლექსიკური მნიშვნელობა არის „დაფარვა“, „გადაფარვა“, „დამალვა“. ტერმინოლოგიში კი სიტყვა ქუფრი აღნიშნავს „ისეთი რამის უარყოფას, რაც ცნობილია უტყუარად, როგორც ალლაჰის შუამავლის ﷺ მიერ მოტანილი“. მათ რომლებმაც თავიანთი თვალსაზრისი გამოთქვეს

„რწმენის“ შინაარსთან დაკავშირებით, განმარტება „ურწმუნოებასაც“ მისცეს.

***„უეჭველად, რომელთაც უარყვეს და ისე მოკვდნენ, რომ ურწმუნოებად დარჩნენ, მათზეა წყევლა ალლაჰისა, ანგელოზებისა და ყველა ადამიანისა! (ისინი) სამუდამოდ იქ დარჩებიან, არ შეუმსუბუქდებათ სასჯელი მათ და არ იქნებიან შეწყალებულნი (ვინმესგან).“*** *(ბაყარა, 2/161-162)*

***„უეჭველად, რომელთაც უარყვეს ჩვენი აიათები, სულ მალე შევუნთებთ მათ ცეცხლში! ყოველ ჯერზე, როცა მათ დაეწვებათ კანი, შევუცვლით სხვა კანით, რათა იგემონ სასჯელი. უეჭველად, ალლაჰი ძლევამოსილია, ბრძენია!“*** *(ნისა, 4/56)*

***„...და უეჭველად, ჯოჯოხეთი გარშემოერტყმება ურწმუნოებს!“*** *(თევბე, 9/49)*

***„არასოდეს შემსუბუქდება მათი სასჯელი და ისინი მასში სასოწარკვეთილნი იქნებიან.“*** *(ზუჰრუფი, 43/75)*

***„უკვე არ არგებთ მათ შუამადგომლობა შუამდგომელთა.“*** *(მუდდესსირ, 74/48)*

## 2. მრავალღმერთიანობა (შირქი)

**შირქი**— ეს არის ალლაჰისთვის მოზიარის დაწესება და უზენაესთან ერთად მათთდამი თაყვანისცემაც, ანუ მათი გაღმერთება. გაღმერთებული საგანი ან არსება შეიძლება იყოს ადამიანი, მზე, მთვარე, შუამავალი, შეიხი, ჯინი, ვარსკვლავი, მმართველი და ა.შ. უზენაესი ალლაჰი შირქის შესახებ ამბობს:

***„უეჭველად, არ მიუტევებს ალლაჰი მისთვის თანაზიარის გაჩენას, და მიუტევებს სხვა ყველაფერს, ინებებს ვისაც. და ვინც ალლაჰს თანაზიარს გაუჩენს, დიახაც, რომ დიდი გადაცდომით გადავიდა იგი გზას!“*** *(ნისა, 4/116)*

***„...უეჭველად, ვინც ალლაჰს თანაზიარს გაუხდის, იმას აუკრძალა ალლაჰმა სამოთხე და მისი თავშესაფარი ცეცხლია...“.*** *(სურა მაიდე, აიათი 72)*

***„და არ შეეწევიან მათ თავიანთი თანამოზიარენი, ისინი ისედაც განუდგებიან თავიანთ თანამოზიარენს!“*** *(რუმი, 30/13)*

იმ ადამიანის ხვედრი, რომელიც სხვა ღვთაებებს ეთაყვანება და წარმართად მოკვდება, ჯოჯოხეთში ყოფნაა. ხოლო ის ადამიანი, რომელიც ამ ქვეყანას გულში რწმენით დატოვებს, ყველა თავისი ცოდვისა და მათ გამო სასჯელის მიუხედავად, საბოლოო ადგილი სამოთხეა.

გადმოგვცემენ ალლაჰის შუამავლის შემდეგ სიტყვებს:

*„გინდათ შეიტყოთ ცოდვათა შორის უდიდესის შესახებ? ეს შირქია!“. (ბუჰარი, ქითაბ-უშ-შეჰადათი 2654, მუსლიმი ქითაბ-ულ-იმანი 87)*

სხვა ჰადისში შუამავალი მუჰამმედი ამბობს: *„ერიდეთ შვიდ დამღუპველი ცოდვის ჩადენას“ და მათ შორის შირქიც დაასახელა. (ბუჰარი, ქითაბ- ულ-ვესაია 2766)*

## 3. რწმენიდან განდგომა (ირთიდად)

რწმენიდან განდგომის ლექსიკური მნიშვნელობა არის „განდგომა, დაბრუნება“. როგორც ტერმინი „ირთიდად“ და „რიდა“ ნიშნავს „განდგომას, მუსლიმური რწმენიდან გასვლას, ან სხვა რომელიმე რელიგიის მიღებას“. რწმენიდან გასულ ადამიანს რწმენიდან განდგომილს (მურთედს) უწოდებენ. მიუხედავად იმისა, რომ რწმენაში ყოფნის თვალსაზრისით, ურწმუნოსა და რწმენიდან განდგომილს შორის არსებობს მსგავსება, რელიგიის ბრძანება იმასთან დაკავშირებით, თუ როგორ უნდა მოვექცეთ რწმენიდან განდგომილს, განსხვავდება იმისგან, რაც გამოყენებულია ურწმუნოს მიმართ. იმამ მავერდის (გარდ. ჰიჯრით 450 წ. ჩვ. წ. აღ. 1058 წ.) თვალსაზრისის თანახმად, ეს განსხვავებები შემდეგია:

**ა.** დაუშვებელია რწმენიდან განდგომილებთან სამშვიდობო ხელშეკრულების ან კავშირის დადება. თუმცა ეს შესაძლებელია იმ ადამიანებთან, რომლებიც ისლამს არასდროს აღიარებდნენ (**ქააფირ ასლი**).

**ბ.** დაუშვებელია რწმენიდან განდგომილს ისევე მოვეპყროთ, როგორც სხვა რელიგიის მიმდევარს (**ზიმმის**), რომელსაც გარანტირებული აქვს უსაფრთხო ცხოვრება ისლამური სახელმწიფოს საზღვრებში, გადასახადის (**ჯიზიას**) გადახდის სანაცვლოდ.

**გ.** რწმენიდან განდგომილს აქვს ალტერნატივა თავიდან მიიღოს ისლამი. ის არ შეიძლება გახდეს მონა. მისი ცოდვა უპატიებელია და შეწყალებას არ ექვემდებარება.

**დ.** რწმენიდან განდგომილის ქონება არ შეიძლება განაწილდეს, როგორც სამხედრო ნადავლი. ის გადადის სახელმწიფო ხაზინაში (ჰანეფიტები მიიჩნევენ, რომ რწმენიდან განდგომამდე კუთვნილი ქონება, შეიძლება მემკვიდრეობით გადაეცეს).

**ე.** ტყვედ ნამყოფ რწმენიდან განდგომილს ან ადამიანს, რომელიც შემჩნეულია რწმენიდან განდგომაში, ისევ მუსლიმად

გახდომას სთავაზობენ. ის უნდა შეეცადოს წინასწარ მოიშოროს სულიერი ხასიათის ეჭვები, თუ ის არსებობს, ან მიზეზი, რომელმაც მას რწმენიდან განდგომისკენ უბიძგა. აუცილებლობის შემთხვევაში მას მოსაფიქრებელი დრო ეძლევა.

თუ ისლამი არ მიიღო ასეთ ადამიანს არ ესალმებიან, და არ აძლევენ მუსლიმ ქალზე დაქორწინების საშუალებას. მისი სიკვდილის შემდეგ მისი განსასვენებელი ლოცვა (ჯანაზის ლოცვა) არ სრულდება და მას მუსლიმთა სასაფლაოზე არ კრძალავენ.

## 4. ფარისევლობა (ნიფაყი)

სიტყვა „ნიფაყი" ნიშნავს „გულით არ იღებს რა ალლაჰს, მის შუამავალს ﷺ და ყოველივე იმას, რაც მან ადამიანებს აცნობა, გარეგნულად ტოვებს იმ ადამიანის შთაბეჭდილებას, რომელიც ისლამის აღმსარებელია". როგორც ადრე უკვე იყო ნახსენები, ეს არის ურწმუნოების ნაირსახეობა. ადამიანებს, რომლებმაც რწმენა გულით არ მიიღეს, მაგრამ თავს მორწმუნეებად აჩვენებენ, „მუნაფიყებს"—ფარისევლებს უწოდებენ. ვინაიდან ცხოვრებაში ადამიანზე წარმოდგენას მისი გარეგნული იერის მიხედვით იღებენ, ამიტომ ასეთ ცრუ მუსლიმ-ფარისეველს ისე ეპყრობიან, როგორც მუსლიმს. ვინაიდან ასეთი ადამიანები სინამდვილეში ურწმუნოები არიან, ამიტომ მომავალ ცხოვრებაში ისინი მარადიულ ტანჯვას იმსახურებენ. წმინდა ყურანში ნათქვამია: ***„და არსებობენ ადამიანები, რომელნიც ამბობენ: ვირწმუნეთ ალლაჰი და დღე უკანასკნელი, თუმცა არ არიან მორწმუნენი".*** *(სურა ბაყარა,  აიათი 8).*

***„აი, ეს იმისთვის, რომ ირწმუნეს, მერე უარყვეს. ამრიგად მათი გულები იქნა დალუქული, ამოტომაც ისინი ვერ შეიმეცნებენ".*** *(სურა მუნაფიყუნი, 63/ 3)*

***„უეჭველად, თვალთმაქცები ცეცხლის უფსკრულში  იქნებიან და ვერ მოუნახო შენ მათ შემწე".*** *(ნისა 4/145)*

დასასრულს ავხსნით ზოგიერთ სიტყვას, რომელიც უშუალოდ არის დაკავშირებული ამ თემასთან. ადამიანებს, რომლებიც არიან ისეთი რელიგიების წარმომადგენლები, როგორებიც არის იუდაიზმი და ქრისტიანობა, რომელთა კანონებიც ისლამის მოსვლის შემდეგ გაუქმდა, „წიგნბოძებულებს" უწოდებენ. ადამიანები, რომლებიც ამტკიცებენ, რომ დრო და მატერია მარადიულად არსებობს, ხოლო ყველა მომხდარი მოვლენა

დროს ეყრდნობა, მატერიალისტები არიან (არ სწამთ განკითხვის დღის), ხოლო ადამიანები, რომლებიც ალლაჰის არსებობას უარჰყოფენ—ათეისტები. მათ, რომლებიც უკეთილშობილესი მუჰამმედის ﷺ შუამავლობაზე საუბრობენ, მაგრამ ამავე დროს თავიანთ ურწმუნოებას მალავენ, ფარისევლებს უწოდებენ. *(თაფთაზანი ,,შერჰულ-მაქსადი", II, 268).*

## II. დიდი ცოდვა (ქებირ-ფისყ)

### *1. განსაზღვრება*

დიდი ცოდვები (ქაბაირი)—ეს არის მძიმე დანაშაული, რომელთა საშიშროების შესახებაც აიათები და ჰადისები გვაფრთხილებს. ისინი წარმოადგენს მიწიერ და მარადიულ ცხოვრებაში იმათი დასჯის მიზეზს, რომლებიც ამ ცოდვებს სჩადიან. დიდ ცოდვებს ასევე აკუთვნებენ სხვა ქცევებსა და ქმედებებს, რომლებიც ყურანსა და ჰადისებში არ არის ნახსენები, მაგრამ თავიანთი სიმძიმით ჰგავს მათში ნახსენებ ცოდვებს. ყველაზე დიდი ცოდვები, რომლებსაც ალლაჰი არ პატიობს, არის ურწმუნოება და მრავალღმერთიანობა. ვინაიდან უზენაესი ალლაჰი ერთადერთი ღმერთია და მის გარდა სხვა ღვთაება არ არსებობს.

### *2. რაოდენობა*

დიდი ცოდვების რაოდენობაზე კამათობდნენ. ამის მიზეზი ჰადისების განსხვავებული გადმოცემებია. ერთ-ერთ თავის ჰადისში ალლაჰის შუამავალმა ﷺ ბრძანა: „გინდათ, გაცნობოთ იმის შესახებ, თუ რომელი ცოდვებია უფრო მძიმე?.. ესენი არის მრავალღმერთიანობა, უპატივცემულო დამოკიდებულება მშობლების მიმართ და ცრუმოწმეობა" *(ბუჰარი ,,ადაბი", 6; მუსლიმი ,,იმანი" 38; თირმიზი ,,თეფსირი" 5; დარიმი ,,დიათი", 9)*

სხვა ჰადისში კი ნათქვამია: „ერიდეთ შვიდ საშინელ, დამღუპველ ცოდვას: ალლაჰისთვის მოზიარეების დაწესებას, უდანაშაულო ადამიანის მოკვლას, ობლის ქონების არასამართლებლივ გამოყენებას, მევახშეობას, ბრძოლის ველიდან დეზერტირობას, უმანკო მუსლიმი ქალის მრუშობაში დადანაშაულებას".

ამგვარად, განსაზღვრული იქნა შვიდი უდიდესი ცოდვა. აბუ დაუდის (გარდ. ჰიჯრით 275 წ. ჩვ. წ. აღ. 889 წ.) გადმოცემის მიხედვით დიდი ცოდვების რიცხვი ათს აღწევს. ზემოთჩამოთვლილ შვიდ ცოდვას დაემატა კიდევ ორი: მშობლების არდაჯერება და მთავარ მეჩეთ „ალ-ჰარამში“ რაიმე აკრძალული ქმედების ჩადენა. ჰაფიზ ზაჰაბის (გარდ. ჰიჯრით 748 წ. ჩვ. წ.აღ. 1347 წ.) წიგნში „ქითაბულ-ქებაირი“ ნახსენები დიდი ცოდვების რიცხვი სამოცდაათს აღწევს, ხოლო ჰაითამის (გარდ. ჰიჯრით 973 წ. ჩვ. წ. აღ. 1566 წ.) ნაშრომში—467-ს.

### *3. დიდი ცოდვის ჩამდენის მდგომარეობა*

დიდი ცოდვის (ქებირა, ფისკი) ჩამდენს „მურთაქიბი ქებირას“ ან „ფასიყს“ უწოდებენ. მუთეზილესა და სხვა მიმდინარეობების მოსაზრების თანახმად, რომლებიც მიიჩნევენ, რომ რწმენა შედგება გულით დამტკიცების, საკუთარი რწმენის შესახებ სიტყვიერი გაცხადების და ქმედებებისგან, დიდი ცოდვილი—ფასიყი მორწმუნე არ არის და ის იმყოფება რწმენასა და ურწმუნოებას შორის არსებულ საფეხურზე. თუ ასეთი ადამიანი მოუნანიებლად მოკვდება, ის სამუდამოდ განწირული იქნება ჯოჯოხეთის ტანჯვისთვის, თუ მოინანიებს, მაშინ მორწმუნედ გარდაიცვლება. ხარიჯიტები კი დიდ ცოდვილებს—-ფასიყებს მთლიანად ურწმუნოებად თვლიდნენ. სუნიტების მოსაზრების თანახმად, დიდი ცოდვის ჩამდენი ადამიანი, რომელმაც რაიმე მიზეზის გამო ის არ მოინანია, მაინც მორწმუნეა. *(აბუ დაუდი ,,ვასაია", 10).* თუმცა ის დასჯილი იქნება ჩადენილი ცოდვის გამო. თუ უზენაესი ალლაჰი მოისურვებს, მარადიულ ცხოვრებაში (აახირეთში) შესაძლოა, მას ცოდვა აპატიოს, ან მის საქომაგოდ ნება დართოს, ხოლო თუ მოინდომებს, შეუძლია ცოდვებისთვის მიუზღოს. მაგრამ, რადგანაც ადამიანის გულში არის რწმენა, საბოლოოდ, ალლაჰი მას სამოთხეში შესვლის ნებას დართავს. არსებობს აიათები, რომლებიც ამტკიცებს, რომ, მრავალღმერთიანობისა და ურწმუნოების გამოკლებით, დიდი ცოდვის ჩამდენი ადამიანები, მორწმუნენი არიან. მაგალითად: ***„ჰეი თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ! სავალდებულო გახდა თქვენდა სამაგიეროს გადახდა მოკლულთათვის“.*** *(2/178)*

ამ აიათში მკვლელებზე საუბარია, როგორც მორწმუნე ადამიანებზე. სურა „ჰუჯურათის“ 49/9 აიათში ნაბრძანებია: ***„და თუ ორი ჯგუფი მორწმუნეთაგან ერთმანეთს შეებრძოლება, მაშინ გამოასწორეთ მათ შორის არსებული“.***

როგორც ამ აიათიდან ჩანს, ერთმანეთთან მებრძოლ მუსლიმებს მორწმუნეებს უწოდებენ.

***„ჰეი თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ! შესთხოვეთ ალლაჰს მიტევება გულწრფელი მიტევებით“.*** *(თაჰრიმი 66/8)*

ამ აიათში უზენაესი ალლაჰი მიმართავს იმ ადამიანებს, რომლებმაც დიდი ცოდვები ჩაიდინეს „თქვენ, რომლებმაც ირწმუნეთ“, მოუწოდებს რა მათ მონანიებისკენ. არსებობს ჩვენ მიერ ადრე ნახსენები, აბუ ზერრა ალ-ღაფფარის მიერ გადმოცემული ჰადისი, რომელიც ასევე არის იმის მტკიცებულება, რომ ცოდვის ჩამდენი მორწმუნე არის ცოდვილი მუსლიმი და არა ურწმუნო. ის, ვინც დიდი ცოდვა ჩაიდინა, მაშინაც კი თუ მას რელიგიაში არავითარი გამართლება გააჩნია, მიღებულია, რომ მუსლიმად ჩაითვალოს. ამ ადამიანებისთვის სრულდება განსასვენებელი ლოცვა (ჯანაზა ლოცვა), ასევე მისთვის ცოდვების პატიებას უზენაესს ალლაჰს შესთხოვენ და ასე გრძელდება ჩვენს დრომდე, კეთილდღეობის ეპოქიდან დაწყებული.



# II. რწმენის ბურჯები

## ა. ღვთიურობა

## 1. ალლაჰის რწმენა

### *ა. ალლაჰის რწმენის აუცილებლობა*

კაცობრიობის ისტორია გვიჩვენებს, რომ ყველა ეპოქაში ადამიანებს ჰქონდათ აზრები ღმერთზე—გამჩენზე, რომელიც ფლობს უმაღლეს ძალასა და ძლიერებას—და მისადმი თაყვანისცემის სურვილი, ანუ იყო რელიგიური რწმენაც. ამაზე ნათლად გვიყვება, მაგალითად, უბრალო პირობებში მცხოვრები, ჩვენი წინაპრების მიერ კლდეზე დატოვებული ნახატები. მაგრამ არსებობს სხვაობა განათლებული ადამიანის რწმენასა და ცრუ სარწმუნოების მითებს შორის და ის მდგომარეობს იმის განსაზღვრაში, თუ ვინ არის უმაღლესი ძალის მფლობელი და როგორი სახელები და ატრიბუტებია მისთვის დამახასიათებელი.

ეს თვისება, კერძოდ კი ღმერთისა და რწმენის გრძნობა, ეჭვგარეშეა, რომ ადამიანს დაბადებიდან აქვს თანდაყოლილი. ადამიანი ამქვეყნიური სიცოცხლის დასაწყისიდან საკუთარ თავში გრძნობდა ყოვლისშემძლე ალლაჰისადმი მადლიერების გამოხატვის, მისით აღფრთოვანების, მისი დახმარებით, გარემომცველი სამყაროს შეცნობის სურვილს. ყოვლიშემძლის რწმენაში ადამიანი პოულობდა ძალებს ცხოვრებისეულ სიძნელეებთან გასამკლავებლად, მასში ეძებდა დაცვას და მას აუცილებლად იღებდა.

რამდენადაც საკუთარი თავის შეგრძნება, საკუთარი არსებობის გაცნობიერება წარმოადგენს გრძნობებისა და აზრების გამოვლენას, იმდენად იმის გაცნობიერებისა და გაგების მცდელობაც, რომ არსებობს ამ სამყაროს გამჩენი, ეჭვგარეშეა, რომ ასევე ამ გრძნობებისა და აზრების გამოვლინებაა. ამიტომ ერთი ღმერთის—ალლაჰის რწმენა, რომელსაც ტოლი არც ჰყავს და არც შეიძლება ჰყავდეს, ამ გრძნობებისა და ფიქრების აუცილებელი, გარდაუვალი შედეგია. ეს ასევე არის სიმწიფის ასაკს მიღწეული, თითოეული გონიერი ადამიანის ვალდებულება.

იმ ადამიანებმაც კი, რომლებიც რელიგიას არ იცნობენ და შორეულ ადგილებში ცხოვრობენ, თავიანთი გონებით ალლაჰის არსებობა უნდა შეიმეცნონ, ვინაიდან ადამიანი დაბადებიდან დაჯილდოებულია თანდაყოლილი თვისებით—რწმენის გრძნობით, დაინახავს რა სამყაროში სრულყოფილ ჰარმონიას, უბრალოდ ვალდებულია, იმ ერთი გამჩენის არსებობა დაიჯეროს, რომელსაც მსგავსი და თანასწორი არ ჰყავს და რომელიც ამ სამყაროში უზადო წესრიგს უზრუნველჰყოფს. წმინდა ყურანში ნაბრძანებია: ***„უთხრეს: „ნუთუ ეჭვი გეპარებათ ცათა და დედამიწის გამჩენ ალლაჰში?“*** *(იბრაჰიმი 14/10)*

## *ბ. ალლაჰის არსებობის მტკიცებულებანი*

ისლამის ზოგიერთ სწავლულთა მოსაზრების თანახმად, არ არსებობს ალლაჰის არსებობის გარეგნული მტკიცებულების ძებნის აუცილებლობა, ლოგიკური მსჯელობებისა და წონადი არგუმენტების მოყვანით, რადგანაც ალლაჰის რწმენა წარმოადგენს თანდაყოლილ თვისებას, შინაგან გრძნობას, რომელიც აუცილებლად აქვს თითოეულ ადამიანს. ყველა საღად მოაზროვნე ადამიანს შეუძლია ალმოაჩინოს და გაიგოს, რომ ალლაჰი არსებობს და რომ ის ერთადერთია.

ამ გზაზე წარმოდგენილი მტკიცებულებების მიზანი მხოლოდ ერთია, გააღვიძოს ადამიანში მასში არსებული ცოდნა ალლაჰის, მისი ერთადერთობის შესახებ, ასევე განავითაროს და გააღრმაოს ის. ეს შეიძლება შევადაროთ მაგნიტის ზემოქმედებას: მასთან მიახლოებისას რკინა მიიზიდება. ეს თვისება არის დაფარული თავისებურება და სანამ ის არ გაქრება, მასში ჩადებული მოქმედება შესრულდება.

ასევე ადამიანიც, რომელიც თავის შინაგან და გარეგან სამყაროში ალლაჰის არსებობის დამადასტურებელ მინიშნებებს ძერწავს, ღმერთის მიერ ამის შესათვისებლად არის გაჩენილი. ამასთან ერთად თვით ადამიანის გაჩენა, მისი ბუნება, მისი დაბადება წარმოადგენს ალლაჰის არსებობის აშკარა მტკიცებულებას. ასეთია იმამ ალ-გაზალის, და ეშ-შაჰრისტანის შეხედულებები.

ისლამის სწავლულების სხვა ნაწილის აზრის თანახმად, ადამიანებს, შინაგანი და გარეგანი სამყაროს მთელ რიგ იმ მტკიცებულებებზე დაყრდნობით, რომლებიც ალლაჰის არსებობას ამტკიცებს, შეუძლიათ, გამჩენის არსებობა გააცნობიერონ. მაგრამ გრძნობათა ორგანოების დახმარებით უზენაესი ალლაჰის პირდაპირ აღქმა შეუძლებელია. ამის შესახებ სურა „ენლამის“ 6/103 აიათში ნაბრძანებია: ***„თვალნი ვერ მიწვდება მას , ხოლო ის მიწვდება თვალნს. და ყოვლისჩამწვდომი, ყოვლისშემცნობია იგი.“***

გრძნობათა ორგანოები საკვებს ჩვენს გონებას აძლევს, რომელიც ისრწაფვის ალლაჰის შეცნობისკენ. ჰარმონია და წესრიგი სამყაროში, გარემომცველი ბუნება—ყველაფერი ეს მინიშნებებია, რომლებიც ალლაჰის არსებობას ამტკიცებს. ადამიანის გონება, ფიქრობს რა მსგავს გამოვლინებებზე, გამჩენის ძებნას იწყებს. სურა „ფუსსილეთის“ 41/53 აიათში ნაბრძანებია: ***„სულ მალე ვუჩვენებთ მათ ჩვენს სასწაულებს ცის კაბადონზე და მათ სულებში, რათა განცხადდეს მათთვის, რომ იგი ჭეშმარიტებაა. განა არ კმარა, რომ იგი უწყის ყველაფერს?!“***

ვერ დავთვლით უზენაესი ალლაჰის შეცნობის გზებს და მისი არსებობის მტკიცებულებებს. შევეცდებით მხოლოდ მოკლედ ავხსნათ ამ მტკიცებულებებიდან ყველაზე ცნობილი.

### *(1) ყურანში ალლაჰის არსებობის აუცილებლობის მტკიცებულებები (ისბათი ვაჯიბ)*

წმინდა ყურანში, იმ აიათების უმრავლესობის თემას, რომლებიც მიძღვნილია უზენაესი ალლაჰისადმი, წარმოადგენს მისი ატრიბუტები. ამ აიათებიდან ვიგებთ იმის შესახებ, რომ არ არსებობს უზენაესი ალლაჰის მსგავსი და თანასწორი, ხაზი აქვს გასმული მისი, როგორც ერთი ღმერთის არსებობას. ყურანში ნათქვამია, რომ ალლაჰის არსებობის შესახებ ცოდ-

ნა, არის სრულიად ბუნებრივი, რომელიც ადამიანს მოცემული აქვს დაბადებიდან. ანუ თავისი ბუნებით უნაკლო ქმნილება—ადამიანი, არსობრივად იცნობს საკუთარ გამჩენს. ***„მაშ, მოაქციე შენი სახე ერთმორწმუნე სარწმუნოებისკენ, ალლაჰმა ასეთი თვისება თანდააყოლა ადამიანს დაბადებიდანვე...“*** *(სურა „რუმი“ 30/30)*

წმინდა ყურანის აიათების შესწავლის დროს ადამიანის აზრი მიმართული უნდა იყოს შემდეგ მომენტებზე:

1. იმ უზენაესი ალლაჰის შემეცნება, რომელმაც ადამიანი გააჩინა სრულყოფილი სხეულით, ორგანოებით, რომელთაგანაც თითოეულს საკუთარი ფუნქცია აქვს, რაც თვალნათლივ გვიჩვენებს ერთი ღმერთის, თანასწორის არმყოლის, უზენაესი ალლაჰის ძლიერებას, ცოდნასა და სიბრძნეს.

2. დავიჯეროთ ალლაჰის არსებობა, დავფიქრდებით რა მის მიერ გაჩენილ ცხოველთა სამყაროზე, რომელიც მოიცავს მოსიარულე, მფრინავ, მხოხავ, ოთხფეხა და ორფეხა არსებებს და ადამიანთა სამსახურში მათ ჩაყენებაზე, ყოველივე ეს მისი სიძლიერის დემონსტრირებას ახდენს.

3. დავფიქრდეთ დედამიწის შექმნაზე, მისი სრულყოფილად დარეგულირებული წესრიგით და ბუნებაში ჰარმონიით, მისი ღრმა ზღვებით, მტკნარი და მარილოვანი წყალსატევებით, დიდებული მთებით. დედამიწა იდეალურად არის მოწყობილი ცოცხალი არსებების ცხოვრებისთვის და წარმოადგენს ადამიანის თავშესაფარს. დავფიქრდეთ დედამიწის უნაკლოდ შექმნაზე მისი ატმოსფეროთი და ზეცით, რომლებიც ჰარმონიაშია ერთმანეთთან, წელიწადის დროების მონაცვლეობასა და ბუნებაში მეტამორფოზებზე, რომლებიც ამის შედეგად ხდება და ა.შ. მივიღებთ რა მხედველობაში იმას, რომ დედამიწაზე და ზეცაში ყოველივე არსებული ადამიანის სამსახურშია ჩაყენებული, გვწამდეს აბსოლუტური ძლიერებისა და ძალის მფლობელი ალლაჰის არსებობის, რომელმაც ყოველივე ეს შექმნა და მართავს.

4. დავფიქრდეთ წყალზე, რომელიც ყველა ცოცხალის საფუძველს შეადგენს, გარდაცვლილთა გაცოცხლებაზე, გამომხმარ მიწაზე, რომლისგანაც მაცოცხლებელი ტენის მეშვეობით სხვადასხვა ბალახი და ნაყოფი აღმოცენდება. დავფიქრდეთ ქარზე—წვლის მახარობელსა და ღრუბლების გამფანტავზე, იმ საკვების მრავალფეროვნებაზე, რომლითაც

დედამიწაზე ყველა ის ცოცხალი არსება იკვებება, რომელიც ადამიანებს ეხმარება. ამაზე დაფიქრებით, აღმოვაჩენთ უდიადეს გამჩენს—ალლაჰს, რომელმაც ყოველივე ეს ადამიანის განკარგულებაში გასცა.

5. ვიფიქრებთ რა მთვარეზე, მზეზე, ვარსკვლავებზე და პლანეტებზე, რომლებიც ერთმანეთთან დაკავშირებული არის ზუსტი კანონებითა და უცვლელი წესრიგით, დღეზე, რომელიც განკუთვნილია ადამიანის სიფხიზლისა და საქმიოანობისთვის, ღამეზე, რომელიც შექმნილია ძილისთვის და ღვთისნიერი საქმეების შემდეგ დასვენებისთვის, ადამიანისთვის და ყველა არსებულისთვის ყოველივე ამის უდიდეს სარგებელზე, ყოველივე ამის გამჩენი უზენაესი ალლაჰის არსებობასაც ვიწამებთ.

6. ვიფიქრებთ რა ადამიანებზე, სურსათსა და სხვა მრავალფეროვან საგნებზე, რომლებიც გემებს გადააქვთ, სამკაულებზე, რომლებსაც ზღვები გვჩუქნის, ყოველივე ამაში, ყველა ამ სიკეთის გამჩენი ღმერთი უნდა ვეძებოთ.

7. არსებობს აიათები, რომლებშიც საუბარია იმაზე, რომ, როდესაც ადამიანი ახერხებს საკუთარი სიჯიუტის, ამპარტავნობის, უცოდინარობის ბარიერების გადალახვას, ის აუცილებლად მიმართავს ვედრებებით არა ვინმეს, არამედ სწორედ უზენაეს ალლაჰს.

მოვიყვანთ რამდენიმე აიათს, სადაც უზენაესი ალლაჰი მოუწოდებს ადამიანებს დაფიქრდნენ მის ქმნილებებზე: ***„დაე, დაფიქრდეს ადამიანი, რისგანაა გაჩენილი! გაჩენილია წყლისგან, სპერმისეულისგან, რომელიც გამოედინება ხერხემლისა და გულ-მკერდის ძვლიდან.“*** *(ტარიყი 86/5-7)*

***„ნუთუ არ შეხედავენ აქლემებს, როგორღა გაჩენილა? და ზეცას, როგორ ამაღლებულა? და მთებს, როგორ არის დარჭობილი (დედამიწაზე)? და მიწას, როგორ გადაჭიმულა?“*** *(ღაშიიე 88/17-20)*

***„ჰეი, ხალხო! მაგალითისთვისაა იგავი, მაშ მოუსმინეთ. უეჭველად, რომელთაც თქვენ ეთაყვანებით, გარდა ალლაჰისა, ვერ შექმნიან ბუზსაც კი, რომც გაერთიანდნენ ამისთვის. თუ ბუზი რამეს წაართმევს მათ, ისინი ვერ შეძლებენ მის უკან დაბრუნებას. სუსტია ის, ვინც თხოულობს და ისიც, ვისაც სთხოვენ!“*** *(ჰაჯი 22/73)*

თუ ყურადღებით შევისწავლით წმინდა ყურანის აიათების შვიდ ჯგუფს, რომლებიც ალლაჰის არსებობას ამტკიცებს, შეგვიძლია შევამჩნიოთ, რომ მათში ორი მეთოდია გამოყენებული:

- გაჩენილებზე დაკვირვებით აღმოვაჩენთ მათ გამჩენს. ქმნილებებიდან გამომდინარე, გამოვავლენთ მათ შემქმნელს.

სამყარო და ყველაფერი ის, რასაც ირგვლივ ვხედავთ, არ წარმოადგენს „აუცილებლად არსებულს“, არამედ არის „შესაძლო არსებული“, ვინაიდან სამყაროს ყოფიერებისა და არსებობის ალბათობა ტოლია. რადგანაც ეს სამყარო მაინც გაჩნდა და არსებობს, შესაბამისად არსებობს ისიც, ვინც უპირატესობა მის ყოფიერებას მისცა. ამასთან ის არ შეიძლება გაჩენილი იყოს, ამ სამყაროს მსგავსად, რომელსაც ისევე, როგორც ბუნებას საკუთარი თავის უზრუნველყოფა არ შეუძლია და საჭიროებს მას, ვინც ის გააჩინა. შესაბამისად არსებობს ის, რომელიც საკუთარი ყოფისთვის არაფრის საჭიროებას განიცდის და რომელმაც სამყარო არარსებობიდან ყოფიერებაში გამოიყვანა. მისი სახელია—უზენაესი ალლაჰი. (შესაძლებლის წარმოქმნის მტკიცებულება).

-სამყაროს წარმოქმნასა და მასში მიმდინარე ყველა პროცესში მეფობს კანონი და წესრიგი, რისი უარყოფაც შეუძლებელია. ამიტომ აუცილებელია, არსებობდეს ის, ვინც ასეთი უნაკლო სახით სამყაროში წესრიგს ორგანიზებას უკეთებს. სწორედ ეს არის ერთი ღმერთი, მარადიული, საკუთარი არსებობის დასაწყისისა და დასასრულის არმქონე. ღმერთი, რომლის სახელი უზენაესი ალლაჰია. (ჰარმონიის მტკიცებულება).

### *(2) ალლაჰის არსებობის მტკიცებულება, დამყარებული ადამიანის ბუნებაზე (ფითრათზე)*

საღად მოაზროვნე ადამიანი იგებს იმას, რომ არსებობს ყოვლისშემძლე და ყოვლადძლიერი გამჩენი. ალლაჰის არსებობის გაცნობიერება და მისი რწმენა არის ბუნებრივი გრძნობა, რომელიც დამახასიათებელია ადამიანისთვის. ეს გრძნობა და ეს ცნობიერება ზოგჯერ, როდესაც ადამიანი სიჯიუტისა და ამპარტავნობის მდგომარეობაში იმყოფება, შესაძლოა, მოდუნდეს. მაგრამ ის მთლიანად არასდროს ქრება. ადამიანში ალლაჰის არსებობის გაცნობიერების წარმოქმნაზე ზეგავლე-

ნას ვერ ახდენს ვერც მისი მცდელობები, ვერც მისი შეხედულებები და ვერც მისი აზრების ლოგიკური მსვლელობა. როგორც კი ადამიანი რთულ სიტუაციაში ხვდება ან რაიმეს განიცდის, ის ღმერთისგან დახმარების ძებნას იწყებს, ლოცულობს და მას მიმართავს. ასეთი ქცევა მის ბუნებაშია ჩადებული. ეს არის ადამიანის მოთხოვნილება. აი, რა არის ნათქვამი ადამიანის ამ ბუნებრივი ქცევის შესახებ, სურა „იუნუსის" 10/12 აიათში: ***„და როცა კაცს უბედურება ეწევა, გვევედრება ჩვენ წამოწოლილი ან მჯდარი ან ფეხზე მდგომი. მაგრამ როცა ავარიდებთ მას უბედურებას, ისე ჩაივლის, თითქოს არც ეთხოვოს ჩვენთვის შეწევნა თავსდატეხილი უბედურების გამო. აი, ასე მოეკაზმათ ზღვარგადასულებს, რასაც სჩადიან. "***

ამ თემასვე ეძღვნება სურების „ნემლის" 27/62 და „ზუმერის" 38/8, 49 აიათები. ადამიანის ბუნებაზე დამყარებული მტკიცებულება ატარებს რწმენის ხასიათს, რომელიც გასაგებია ყველა ადამიანისათვის.

### *(3) სამყაროს გაჩენაზე დამყარებული მტკიცებულება*

ღვთისმეტყველთა ყველაზე ცნობილი არგუმენტი, რომელიც გამოყენებულია ალლაჰის არსებობის აუცილებლობის მტკიცებულების სახით, ე.წ. „ჰუდუსი", შემდეგი სახით შეიძლება გადმოვცეთ.

სამყარო შედგება განსაზღვრული თვისებების (ფერი, სუნი, გემო და ა.შ.) მქონე სუბსტანციისგან წარმოქმნილი სხეულებისგან. შეუძლებელია, წარმოვიდგინოთ, რომ სუბსტანციებს და სხეულებს ისე შეეძლოთ არსებობა, რომ საკუთარი თვისებები და ნიშნები არ ჰქონდეთ. მაგრამ თვისებებიც არ არის დამოუკიდებელი კატეგორიები, ანუ საჭიროებს რაიმე სხეულს, რათა იარსებოს და ამავე დროს მუდმივად იცვლებოდეს და ახლდებოდეს. ის კი, რაც მუდმივად იცვლება, არ შეიძლება მარადიული იყოს. ასეთ შემთხვევაში სამყარო, რომელიც შედგება სუბსტანციებისა და მათი თვისებებისგან და რომელშიც გამუდმებით ხდება ცვლილებები, არ შეიძლება იყოს მარადიული, ის ოდესლაც წარმოიქმნა. რადგანაც ის წარმოიქმნა და მას აქვს საწყისი, მაშინ მას ჰქონდა ორი სხვადასხვა ალბათობა—ყოფიერება ან არარსებობა. ის, რომ სამყარო მაინც არსებობს, ასევე ის, რომ ის წარმოიქმნა განსაზღვრულ დროს, ამტკიცებს იმის არსებობას, ვინც სამყაროს არსებობა მის არ-

ყოფნას ამჯობინა და ის არარსებობიდან ყოფიერებაში გამოიყვანა, ანუ გააჩინა.

მიზეზ-შედეგობრივი კავშირის პრინციპის თანახმად, ყოველ წარმოქმნილ საგანს უნდა ჰყავდეს მისი შემქმნელი. ჩვენი სამყაროს შემქმნელი კი მარადიულად არსებული და დასაბამის არმქონე უზენაესი ალლაჰია. შეუძლებელია იმის წარმოდგენაც კი, რომ გამჩენი თავად იყოს გაჩენილი და დასაბამი ჰქონდეს, ვინაიდან ამ შემთხვევაში მას გამჩენი დასჭირდებოდა და მაშინ ასეთი ჯაჭვი უსასრულო და უშედეგო იქნებოდა.

### *(4) შესაძლებლის წარმოქმნაზე დამყარებული მტკიცებულება*

ლოგიკა განსაზღვრავს არსებობის სამ კატეგორიას: შესაძლებელი, აუცილებელი და აბსურდი. შესაძლებელი არის ისეთი არსებობა, რომლის ყოფნისა და არყოფნის ალბათობა ტოლია, ანუ ასეთი არსებობა დამოკიდებულია განსაზღვრულ მიზეზებზე. ამის საწინააღმდეგოდ, აუცილებლად მიიჩნეულია ისეთი არსებობა, რომლის არყოფნაც შეუძლებელია. აუცილებელი არსებობა არავის მიერ განისაზღვრება, არავისზე არის დამოკიდებული, სხვა ნაწილებს არ საჭიროებს. ეს არის მარადიული არსებობა დასაბამისა და დასასრულის გარეშე. აბსურდი არის ის, რისი არსებობაც შეუძლებელია.

ჩვენი სამყარო შედგება მრავალი ნაწილისგან, რომელთაგანაც თითოეული უფრო მცირე ნაწილებისგან შედგება. თითოეული ნაწილის არსებობა დამოკიდებულია მათი შემდგენელის არსებობაზე, შესაბამისად, თითოეულ ნაწილს და მთლიანად სამყაროს შესაძლებლის კატეგორიას აკუთვნებენ.

რადგანაც შესაძლებელი მაინც არსებობს, გამოდის, რომ სახეზეა მიზეზის არსებობა, რომელმაც ამაზე ზეგავლენა მოახდინა და უპირატესობა მისცა მისი არსებობის შესაძლებლობას. თუ ეს მიზეზი „შესაძლო არსებულია“, მაშინ მასაც უნდა ჰქონდეს თავისი მიზეზი. ამგვარად, წარმოიქმნება მიზეზთა უწყვეტი ჯაჭვი, რომელსაც რაიმე შედეგამდე ან არ მივყავართ ან მიდის იმ გამჩენამდე, ვისი არსებობაც აუცილებელია.

ამგვარად, იმისათვის, რომ სამყარომ იარსებოს, აუცილებელია გამჩენი, რომელმაც უპირატესობა მისცა და მისი არსებობა განახორციელა. მარადიული, საწყისის გარეშე, რომლის

არსებობა არავისზე და არაფერზე არის დამოკიდებული, უზენაესი ალლაჰია.

### *(5) ჰარმონიაზე დამყარებული მტკიცებულება*

ბუნებაში და იმ პროცესებში, რომლებიც მასში მიმდინარეობს, არსებობს უშეცდომო თანხმობა და წესრიგი, რომლებსაც გრძნობის ორგანოებით აღვიქვამთ. სამყაროში ეს წესრიგი არის გამჩენის მოღვაწეობის შედეგი, რომელმაც შექმნა ყველაფერი—პირველადი მიზეზიდან უკანასკნელ შედეგამდე—და ფლობს უსაზღვრო სიბრძნესა და ცოდნას. სამყარო არის უზენაესი ალლაჰის ნაწარმოები, რომელსაც ეკუთვნის ყველა ცოდნა, როგორც დაფარული, ასევე აშკარა. ამ მტკიცებულებას ასევე უწოდებენ სისტემისა და მიზნის მტკიცებულებას (ანუ დაფარული აზრის სიბრძნესა და უზადო შესრულებას).

მაშინ, როცა შესაძლებლის წარმოქმნისა და სამყაროს წარმოქმნის მტკიცებულება შესაძლოა, ზოგიერთი ადამიანისთვის გაუგებარი იყოს, სისტემისა და მიზნის მტკიცებულებას შეუძლია, დააკმაყოფილოს, როგორც სწავლული, ასევე ნაკლებად განათლებული ადამიანიც. ვინაიდან თითოეულს შეუძლია უსაზღვრო ცოდნისა და ძლიერების მქონე უდიდესი გამჩენის ქმნილებებში სიბრძნისა და დაფარული აზრის არსებობა დაინახოს.

ვუყურებთ რა სამყაროს ვხედავთ, რომ ეს არის კანონებისა და მიზნების სისტემა. შეუძლებელია წარმოვიდგინოთ, რომ ეს ნატიფი კანონები, ჩანაფიქრები, გაანგარიშებები ბრმა შემთხვევითობის საქმე იყოს. აუცილებელია იმ გამჩენის არსებობა, რომელსაც აქვს ყველა არსებულის სამსახურში ჩაყენებული, კანონების დამარეგულირებელი და მომწესრიგებელი სიბრძნე და ცოდნა. აი, რა არის ნაბრძანები სურა „ფურყანის“ 25/61 აიათში: ***„დიდება მას, რომელმაც დაადგინა ცაზე ზოდიაქოს თანავარსკვლავედი და ასევე მნათობი და მთვარე მანათობელი“.***

ხოლო სურა „ალი იმრანი“ 3/191 შემდეგს აცხადებს: ***„რომელნიც ალლაჰს ახსენებენ ფეხზე მდგომარე, მჯდომარე თუ მწოლიარე, და ფიქრობენ ცათა და ქვეყნის გაჩენაზე, (ამბობენ): „ღმერთო ჩვენო! შენ ეს ამაოდ (ტყუილად) არ გაგიჩენია! დიდება შენდა! დაგვიფარე ჩვენ ცეცხლის სასჯელისგან“.***

### *(6) კაცობრიობის ისტორიაზე დამყარებული მტკიცებულება*

როგორც ისტორია გვიჩვენებს, დედამიწის ყველა ხალხი, მიუხედავად რასისა, საცხოვრებელი ადგილისა, რელიგიურ შეხედულებებში განსხვავებისა, არასდროს ეჭვობდა იმას, რომ გარემომცველი სამყარო გამჩენის ნაწარმოებს წარმოადგენს. ისინი აღიარებდნენ სიბრძნის, ცხადისა და საიდუმლოს შესახებ ცოდნის მფლობელი გამჩენის არსებობას და მას ეთაყვანებოდნენ. სადაც უნდა იყოთ, ყველგან შეიძლება შეხვდეთ, თუნდაც ყველაზე უხეშ და უბრალო ფორმაში, ზღაპრებსა და მითებთან ერთად, იდეებს ღმერთზე და რელიგიაზე. ის ადამიანებიც კი, რომლებიც აბსოლუტურად უარყოფენ ღმერთის არსებობას, შეხვდებიან რა უბედურებას, ამჯობინებენ მფარველობა და დაცვა არა ხეში, ქვასა და მიწაში, არამედ ყოვლისშემძლე გამჩენში ეძებონ. შესაბამისად, თვით იდეა ღმერთზე და რელიგიური გრძნობები, ამტკიცებს ალლაჰის არსებობას.

### *(7) მტკიცებულება დამყარებული მოძრაობაზე*

ვიცით, რომ სამყაროში ყველაფერი მოძრაობს. ყველა მოძრავს აქვს ის, რაც მათ მოძრაობისკენ აღძრავს, ანუ რაღაც მამოძრავებელი. თუ ეს მამოძრავებელი, ასევე მოძრაობაში იმყოფება, მაშინ მასაც აქვს მამოძრავებელი. ასე ეს ჯაჭვი, შესაძლოა უსასრულობამდე გაგრძელდეს. ვინაიდან თავისთავად მოძრაობაში არაფერი მოდის. ასეთ შემთხვევაში უნდა არსებობდეს ის, ვინც მათ მოძრაობა აიძულა. მთელი სამყაროსთვის ყოფიერებისა და მოძრაობის მიმცემი უზენაესი ალლაჰია—ის, ვისი არსებობაც აუცილებელია.

### *(8) სრულყოფილებაზე დამყარებული მტკიცებულება*

ფარაბიმ (გარდ. ჰიჯრით 339 წ. ჩვ. წ. აღ. 950 წ.) მოახდინა ამ არგუმენტის ფორმულირება და მას მისცა სახელწოდება „ყველაზე სრულყოფილი არგუმენტების მფლობელის ყოფნის მტკიცებულება“. მოგვიანებით დეკარტმა (1596-1650 წ.წ.) ეს მტკიცებულება შემდეგნაირად წარმოადგინა:

„ჩემში ცხოვრობს რაღაც წარმოდგენა სრულყოფილებაზე. ამაში არანაირი ეჭვი არ არსებობს. ამ წარმოდგენას არ შეუძლია ჩემამდე თვით ჩემიდან მოვიდეს. ვინაიდან მე არას-

რულყოფილი ვარ. ეს აზრი ასევე არ შეიძლება არარსებობიდან მოვიდეს. ვინაიდან არარსებობას (არაფერს) არ შეუძლია იყოს მიზეზი და არ შეუძლია, რამის შექმნა. რადგანაც ჩვენს გარემომცველ სამყაროს, ასევე აქვს ნაკლოვანებები, ჩემთვის წარმოდგენის მოცემა სრულყოფილებაზე არც მას შეუძლია. ასეთ შემთხვევაში, ჩემთვის სრულყოფილებაზე წარმოდგენის მოცემა მხოლოდ სრულყოფილების მფლობელს, გამჩენ ღმერთს ძალუძს“.

### *(9) უსასრულობაზე დამყარებული მტკიცებულება*

არგუმენტაციის მეთოდის თვალსაზრისით, უსასრულობასა და სრულყოფილებაზე დამყარებულ მტკიცებულებებს შორის არანაირი განსხვავება არ არსებობს. ეს მტკიცებულება ასეთია; „ჩემში ცხოვრობს იდეა უსასრულობაზე. ვფიქრობ იმაზე, ვისი ყოფიერებაც არ დასრულდება. ამ წარმოდგენას არ შეუძლია ჩემთან ჩემით მოვიდეს. ვინაიდან მე მოკვდავი ვარ. მას არ შეუძლია ჩემამდე მოვიდეს გარემომცველი საგნებიდან. ვინაიდან დასასრული მათაც აქვთ. უსასრულობის შესახებ აზრი მხოლოდ მას შეუძლია ჩამინერგოს, რომლის არსებობასაც დასასრული არ აქვს, ანუ უზენაეს ალლაჰს.

### *(10) სათნოებასა და ზნეობრიობაზე დამყარებული მტკიცებულება*

სამყაროში ყოველივე არსებული ემორჩილება განსაზღვრულ კანონებს. არის კანონები, რომლებიც არეგულირებს ცოცხალი და არაცოცხალი ბუნების ყოფიერებას და ზნეობრივი კანონები, რომლებიც აწესებს უწყვეტ კავშირს ბედნიერებისკენ ადამიანის სწრაფვასა და სიხარულის მომტან მის სათნო ქცევებს შორის. თუ ბუნების კანონები მოქმედებს რომელიმე გაჩენილის ნებისგან დამოუკიდებლად, ადამიანის მიერ ზნეობრივი კანონის დაცვა ნებაყოფლობითია. ანუ ადამიანი, ბედნიერების მიღწევის იმედით, საკუთარ თავს აიძულებს სიძნელეების გზით იაროს. ძალა, რომელიც ადამიანს შინაგანად მიმართავს განსაზღვრულ წესებზე ნებაყოფლობითი მიყოლისკენ, შეიძლება მოდიოდეს მხოლოდ უმაღლესი ძალის მფლობელი აბსოლუტური ავტორიტეტისგან. ასეთი კი გამჩენი ღმერთია.

ყველა ადამიანმა სულის სიღრმეში იცის, რომ ბედნიერება აუცილებლად ეწვევა ზნეობრივი ქმედებების შესრულების დროს (ანუ განიცდის დაკმაყოფილების გრძნობას, რომელიც მას უბიძგებს სიკეთის კეთებისკენ). მას შეუძლია, შეასრულოს განსაზღვრული ქმედება, რომელსაც ბედნიერების მოპოვება შეუძლია, მაგრამ სასურველი შედეგი მიღწეული არ იქნება, ვინაიდან ბედნიერების დადგომა ასევე დაკავშირებულია გარეგან სამყაროსთან და სხვა ადამიანების ნებასთან. ამიტომ იმისათვის, რომ ადამიანმა ბედნიერება მოიპოვოს, აუცილებელია უმაღლესი ძალა, რომელიც ყველაფერს განაგებს. ასეთი უმაღლესი ძალის მფლობელი კი უზენაესი ალლაჰია, რომელმაც ჩაგვინერგა შინაგანი ცოდნა ბედნიერებაზე და გარანტირებული გახადა მისი დადგომა.

### *(11) ალლაჰის არსებობა თასავვუფის თვალსაზრისით*

თასავვუფის სწავლულები ალლაჰის არსებობასთან დაკავშირებულ განსჯებს უადგილოდ მიიჩნევენ. მათი თვალსაზრისით, გონებამ, შესაძლოა, ადამიანი უმეცრებაში შეიყვანოს, ამიტომ ისინი დიდ მნიშვნელობას ანიჭებენ ცოდნას ალლაჰზე, რომელიც მიღებულია გულით ალლაჰის შეცნობაზე დაყრდნობილი, სულიერი გამოცდილების შედეგად. მათი აზრით, ადამიანებისთვის ცნობილ, ყველა არსებულს შორის, ყველაზე აშკარა ალლაჰის არსებობაა. ადამიანს არ აქვს ალლაჰის არსებობაზე უფრო ნათელი, გარკვეული და აშკარა ცოდნა. არ არის იმის აუცილებლობა, რომ ალლაჰის არსებობა ვამტკიცოთ, რადგან ცხადის მტკიცება არის ძალების ფუჭი და უსარგებლო ხარჯვა.

ეს სწავლებები ასევე ემხრობიან იმ აზრს, რომ შეუძლებელია იმის არსებობის მტკიცება, რომლის არსებობაც აუცილებელია და რომლის არარსებობაც შეუძლებელია. თუ მსგავს ცდას მივმართავთ, ანუ იმის არსებობის მტკიცებას დავიწყებთ, რომლის არსებობაც გარკვეულია და თავისთავად იგულისხმება, შესაძლოა მოვხვდეთ სულელურ და ლოგიკას მოკლებულ სიტუაციაში. შეუძლებელია, გაჩენილის—შეზღუდული და დამოკიდებული, ნაკლოვანებების მქონე არსების—მოსაზრებებზე დაყრდნობით, დავეუფლოთ, ამ სიტყვის სრული მნიშვნელობით, ჭეშმარიტ ცოდნას იმის შესახებ, ვისაც აქვს მარადიული აბსოლუტური და სრულყოფილი ატრიბუტები.

### *(12) ჩვენ დროში წამოყენებული, ალლაჰის არსებობის ზოგიერთი მტკიცებულება*

ალლაჰის არსებობის აუცილებლობის თანამედროვე არგუმენტაცია ძირითადად მიდის მატერიალიზმისა და შემთხვევითობის თეორიის უარყოფისკენ, ან იმის ახსნისკენ, თუ როგორია ევოლუციის ზემოქმედების როლი ბუნებაზე. შემოვიფარგლებით ზოგიერთი მსგავსი მტკიცებულების ხსენებით.

ლოგიკის წესებთან შესაბამისობაში შეიძლება დავუშვათ სამყაროს შექმნის მხოლოდ სამი ალბათობის არსებობა.

1. იმის ალბათობა, რომ სამყარო თავისთავად გაჩნდა, შექმნა რა საკუთარი თავი არაფრისგან (არარსებობისგან). მიზეზ-შედეგობრივი კავშირის კანონიდან გამომდინარე, ყოველ შედეგს თავისი მიზეზი უნდა ჰქონდეს, ყველა ნაწარმოებს ჰყავს თავისი ავტორი, ხოლო ყველა გაჩენილს—თავისი გამჩენი. შესაბამისად, რადგანაც სამყარო არსებობს, გამოდის, რომ არის ის, ვინც უზრუნველჰყო მისი შესაძლო არსებობა. მოსაზრება, რომ სამყარო თავად შეიქმნა ისეთივე აბსურდულია და არ პასუხობს ლოგიკის კანონებს, როგორც, მაგალითად, იმის რწმენა, რომ შესაძლებელია ნახატი მხატვრის გარეშე შეიქმნას, ან რეაქტიული თვითმფრინავი მფრინავის გარეშე გაფრინდეს, ან გემმა უავარიო ცურვა კაპიტნის გარეშე შეძლოს.

გარდა ამისა, სამყაროს ნაწილს უსულო ქმნილებები შეადგენს, მაგალითად, მიწა, წყალი და სხვა. რაიმეს გამჩენი კი სიცოცხლესა და ძლიერებას უნდა ფლობდეს. რაც შეეხებათ ცოცხალ არსებებს, თავიდან ისინი უსულონი იყვნენ და საკუთარი თავის შესახებ არაფერი იცოდნენ. რაიმეს გამჩენს კი სიცოცხლე და ცოდნა უნდა ჰქონდეს.

შეუძლებელია იმის წარმოდგენა, რომ ბუნებაში არსებულ საგნებს ერთმანეთის გაჩენა შეეძლოთ, ვინაიდან ისინი ოდესღაც არ არსებობდნენ და მხოლოდ შემდეგ წარმოიქმნენ. საგანს, რომ იმის შესაძლებლობა ჰქონოდა, რომ თავისი მსგავსი, სხვა საგანი შეექმნა, პირველ რიგში საკუთარ თავს შექმნიდა. უფრო ადრე ჩვენ ვისაუბრეთ იმის შესახებ, რომ სამყაროს

საკუთარი თავის შექმნა არ შეუძლია. შესაბამისად, საუბარიც არ შეიძლება იყოს სამყაროს ასეთ შექმნაზე.

წმინდა ყურანი ამტკიცებს, თუ რამდენად დაუსაბუთებელი და საეჭვოა იმის ალბათობა, რომ სამყაროს თავისთავად შექმნა შეეძლო, არ დასჭირდებოდა ვინმეს მონაწილეობა, რათა ისეთი გამხდარიყო, როგორიც დღეს არის: ***„თუ გაჩნდნენ გამჩენის გარეშე? ან იქნებ თავად არიან გამჩენები? ან იქნებ მათ გააჩინეს ცანი და ქვეყანა? არა, მათ ნამდვილად არ სჯერათ!“*** *(ტური 52/35-36)*

2. სამყაროს წარმოქმნის, ასევე მასში არსებული წესრიგისა და ჰარმონიის წარმოქმნის ალბათობა ბრმა შემთხვევითობის წყალობით. ზოგიერთებს კიდევ შეეძლოთ, დათანხმებოდნენ შემთხვევითობის როლს ზოგიერთი უმნიშვნელო მოვლენის წარმოქმნაში, მაგრამ როგორმა გონებამ და ლოგიკამ შეუძლია მიიღოს ის, რომ დედამიწის, ადამიანების, ცხოველების, მცენარეების უსულო საგნების გაჩენა, ასევე სამყაროში თავიანთი ორბიტების გარშემო ვარსკვლავებისა და პლანეტების უდიდესი სიჩქარით ბრუნვა ისე, რომ ერთმანეთს არ ეჯახებიან, უკვე მილიონობით წელია, წმინდა შემთხვევითობა იყოს?! უდაოდ, საგნების, ბუნების და მასში გაბატონებული უცვლელი, უზადო და უშეცდომო კანონების ასეთი გრანდიოზული მოწყობილობა, სისტემების მიზნების შექმნა და მათი ფუნქციონირების გაგრძელება, არავითარ შემთხვევაში არ შეიძლება იყოს დაკავშირებული ბრმა შემთხვევითობასთან. ამას წმინდა ყურანიც უარყოფს: ***„და მისი სასწაულებიდანაა ცათა და მიწის გაჩენა, თქვენი ენების და ფერის სხვადასხვაობაც. უეჭველად, ამაში სასწაულებია მცოდნეთათვის !“*** *(რუმი 30/22)*

***„დედამიწაზე ნაკვეთებია ერთმანეთის მეზობლად განლაგებული: ზვრები, ნათესები, ხურმის ხეები, ტოტებიანი და უტოტო. ყოველივე ერთი წყლით ირწყვება. მაგრამ ჩვენ მათ ერთიმეორეზედ უკეთეს გემოს ვუდგენთ. უეჭველად, ამაში სასწაულებია გონიერ ხალხთათვის.“*** *(რადი 13/4)*

აი, მეცნიერთა მიერ მოყვანილი რამდენიმე მაგალითი, რომელიც გვიჩვენებს, რომ შემთხვევითობას არასდროს შეუძლია იყოს საკმარისი მიზეზი ბუნების წარმოქნისა და მასში არსებული წესრიგის ასახსნელად.

პროტეინი ყველა ცოცხალი ორგანიზმის ერთ-ერთი ძირითადი შემადგენელი სუბსტანციაა. როგორც ცნობილია, ეს ცილოვანი ნივთიერება შედგება ხუთი ელემენტისგან: ნახ-

შირბადისგან, წყალბადისგან, აზოტისგან, ჟანგბადისა და გოგირდისგან. პროტეინის ერთ უჯრედში დაახლოებით ათასი მოლეკულაა. მოცემულ მომენტში ცნობილია 100 ქიმიურ ელემენტზე მეტი, რომლებიც ბუნებაში არსებობს თავისუფალი შეფარდებით. ახლა ვიფიქროთ, როგორია პროტეინის მხოლოდ იმ ერთი უჯრედის შექმნის პროცენტული ალბათობა, რომელიც ხუთ ელემენტს შეიცავს? რამდენი დრო და ნივთიერება დაჭირდება ამის შექმნას?

მოვიყვანთ შემთხვევითობის გამომრიცხავ, კიდევ ერთ მაგალითს. ჩავიდოთ ჯიბეში ათი დანომრილი მარკა, წინასწარ ერთმანეთს შევურიოთ და შევეცადოთ ნუმერაციის მიხედვით სათითაოდ ამოვიღოთ. ამასთან ყოველ ამოღებულ მარკას, არასწორი ნომრით ისევ ჯიბეში ვიდებთ და გულდასმით ვურევთ სხვებში. მათემატიკაში არსებული ალბათობის თეორიის თანახმად, პირველი ცდით, ნომრით „1“ მარკის ამოღების ალბათობა არის 1/10-თან. ერთმანეთის მიყოლებით, „1“ და „2“ რიგითი ნომრების მქონე მარკების ამოღების ალბათობა ტოლია ერთი ასთან. ერთმანეთის მიყოლებით, „1“, „2“ და „3“ რიგითი ნომრების მქონე მარკების ამოღების ალბათობა, უდრის 1/1000-თან და ა.შ. ამ მარკების ამოღების ალბათობა მათი რიგითი ნომრების მიხედვით „1“ დან „10“-მდე უდრის 1/1000000000-თან, რაც ნულოვან ალბათობას ნიშნავს.

კიდევ ერთი მაგალითი. დედამიწა თავისი ღერძის გარშემო ბრუნავს საათში 1000 მილის სიჩქარით, ეს რომ ასე არ ხდებოდეს და ვთქვათ, დედამიწა საათში 100 მილი სიჩქარით ბრუნავდეს, მაშინ დღეები და ღამეები გაცილებით გრძელი იქნებოდა, ვიდრე ახლა არის. ეს კი იმის მომასწავებელი იქნებოდა, რომ ყოველი გაგრძელებული დღე მთელ მცენარეთა სამყაროს დასწვავდა, ხოლო გაგრძელებული ღამე გაყინვით, ყველა დანარჩენს გაანადგურებდა, ცხადია იმ პირობებში თუ მცენარეთა სამყაროს რაიმე ნაწილი გადარჩებოდა.

ყველა ამ და მსგავსი მაგალითებიდან ცხადი ხდება, რომ სიცოცხლე დედამიწაზე შემთხვევითობა არ არის.

3. პირველი ორი ალბათობის სიმცდარე ცხადია. ჩვენ გვრჩება, რომ გონებით მესამე ალბათობა მივიღოთ კერძოდ კი: არსებობს გამჩენი რომელმაც ეს სამყარო შექმნა და მასში წესრიგს უზრუნველყოფს. ამ გამჩენის სახელია—უზენაესი ალლაჰი. ყურანში ნაბრძანებია: ***„მათმა შუამავლებმა უთხრეს:***

*„ნუთუ ეჭვი გეპარებათ ცათა და დედამიწის გამჩენ ალლაჰში?“*
*(იბრაჰიმი 14\10)*

ჩვენ არ ვუარყოფთ ბუნებაში განვითარების პროცესის არსებობას და მის როლს. მაგრამ ეს პროცესი მიმდინარეობს განსაზღვრულ და შემოსაზღვრულ ჩარჩოებში და მისი დახმარებით შეუძლებელია, აიხსნას პირველი არსების გამოჩენაც და მნიშვნელოვანი გარდაქმნებიც, რომლებიც ბუნებაში ხდება. მატერიალისტები კი ეყრდნობიან სწორედ ევოლუციას, როგორც ბუნებაში მიმდინარე ყველა პროცესის ძირითად ფაქტორს.

მაგრამ ჩატარებული გამოკვლევების შედეგად გამოირკვა, რომ არც ნახტომისებური განვითარება, არც გარდაქმნები ხელს არ უწყობენ ცოცხალი არსებების ახალი სახეობების გამოჩენას. უმრავლეს შემთხვევაში გარდაქმნებსა და მეტამორფოზებს მივყავართ ლეტალურ შედეგამდე, გადაშენებამდე ანუ უარყოფით მუტაციამდე. მეცნიერები ემხრობიან მოსაზრებას, რომ სახეცვლილების გზით ერთი თაობიდან მეორეში რაიმე ახალი თვისების გადასაცემად საჭიროა, რომ ეს თვისება თაობიდან თაობაში მილიონჯერ გადავიდეს. ასეთი ცოცხალი არსებების დღის სინათლეზე გამოჩენა ჩვენ დროში და ასეთი ტემპის პირობებში უბრალოდ შეუძლებელია. ცოცხალი არსებების უნარი განვითარებისკენ არის იმის კიდევ ერთი მტკიცებულება, რომ ის გაჩენილია ბრძენი გამჩენის მიერ. პოზიტიურად განწყობილი სწავლულები, რომელთა ამოსავალი წერტილი არის არა უარყოფის ხმა, არამედ ობიექტიურობა, აღიარებენ უზენაესი ალლაჰის არსებობას. მეცნიერების მიერ გახსნილ კანონებში ისინი ხედავენ უზენაესი ალლაჰის შემქმნელ ძალას. ასე, მაგალითად ნიუ-იორკის მეცნიერებათა აკადემიის ვიცე-პრეზიდენტმა ა. გრესიმ აღნიშნა: ,,მამაკაცებისა და ქალების ყველა უჯრედში არის ქრომოსომები და გენები. უჯრედის შიგნით არის პატარა ბირთვი, რომელიც შეიცავს გენებს. გენები არის ძირითადი ფაქტორი, რომელიც ზეგავლენას ახდენს თითოეული ცოცხალი არსების, მათ შორის ადამიანის თავისებურებებზე. ციტოპლაზმა კი, რომელიც მდებარეობს გამრავლების ორგანოების უჯრედებში, არის ფენომენალური სუბსტანცია, რომელიც შედგება სხვადასხვა ქიმიური შენაერთებისგან და ყველა მხრიდან გარს აკრავს ქრომოსომებსა და გენებს, დედამიწაზე მცხოვრები ყველა ადამიანის ინდივიდუალური თავისებურებები, ფსიქოლოგიური, რასობრივი თავისე-

ბურებების, კანის ფერის ჩათვლით, დამოკიდებულია ამ გენებზე, რომლებიც ისეთი პატარაა, რომ თუ მათ ერთად შევკრებთ ისინი სათითესაც კი ვერ შეავსებენ. მშვენიერია, მაგრამ როგორ გამოდის, რომ ამ ე.წ. გენს შეუძლია საკუთარ თავში დაფაროს ასეთი დიდი რაოდენობის ადამიანების თავისებურებები და თვისებები, როგორ ხდება, რომ ასეთ მცირე სივრცეში მას შეუძლია შეინარჩუნოს ადამიანთა სრულიად განსხვავებული ფსიქოფიზიოლოგიური თავისებურებები? სისტემების შენება უმცირესი, უჩინარი რამდენიმე მილიონი ატომისგან, რომლებიც გენებს წარმოქმნიან, ამ სისტემების მართვა შეიძლება მხოლოდ ყოვლისმცოდნე და ყოვლისშემძლე გამჩენის მოღვაწეობის შედეგი იყოს. სხვა თეორიებს და მოსაზრებებს არ შეიძლება ადგილი ჰქონდეს.” ამ ჭეშმარიტებას წმინდა ყურანი ასე ხსნის: ***“და მისი სასწაულებიდანაა ცათა და მიწის გაჩენა, თქვენი ენების და ფერის სხვადასხვაობაც. უეჭველად, ამაში სასწაულებია მცოდნეთათვის !”*** *(რუმი 30\22)*

## გ. ალლაჰის სახელები

### *(1) ალლაჰი—საკუთარი სახელია*

არც არაბულში და არც სხვა რომელიმე ენაში შეუძლებელია, ვიპოვოთ ღმერთის სახელთან—ალლაჰთან სრულად შესაბამისი სიტყვა, რომლითაც შესაძლებელი იქნებოდა მისი შეცვლა. ამ საკითხში მეცნიერები მივიდნენ ერთობლივ აზრამდე. ვინაიდან სიტყვა **„ალლაჰი“** არის საკუთარი სახელი, ხოლო საკუთარი სახელი სხვა ენებზე არ ითარგმნება, სხვა სახელს, თუნდაც მას არაბული წარმომავლობა ჰქონდეს, მისი შეცვლა არ შეუძლია. თუმცა წმინდა ყურანში ალლაჰის ხსენების დროს გამოყენებულია ისეთი სახელები, როგორებიცაა “ილაჰ” (ღვთაება), “რაბბი” (უფალი) ამიტომ ისეთ სიტყვებს, როგორებიცაა სპარსულ ენაში გამოყენებული „ხოდა“, „იაზდან“ და თურქულში გამოყენებული „თანრი“, „ჩალაბი“, არ შეუძლიათ საკუთარი სახელის „ალლაჰის“ შეცვლა. ისეთი სახელები, როგორებიცაა აიათებში და ჰადისებში ნახსენები „ილააჰ“, „მევლა“ და „რაბბი“ შეიძლება გამოყენებული იყოს ალლაჰის სხვა სახელების სახით.

### *(2) „ისმი აზამ“-ალლაჰის ყველაზე უდიდესი სახელი*

ისლამის მეცნიერთა ნაწილმა არ გამოჰყო რა ალლაჰის არც ერთი სახელი, განაცხადა, რომ ყველა ეს სახელი არის შესანიშნავი და უდიდესი. მეცნიერთა სხვა ჯგუფი კი, ილებს რა ორიენტირად ჰადისებს, ემხრობა იმ აზრს, რომ ალლაჰის ზოგიერთი სახელი უფრო დიდებული და ამაღლებულია. ამ ჯგუფის წარმომადგენლები მიემხრნენ სხვადასხვა თვალსაზრისს იმასთან დაკავშირებით, თუ რომელი ჟღერს ალლაჰის სახელთაგან უფრო დიდებულად. ერთნი ამბობდნენ, რომ დიდებულად ჟღერს ალლაჰის შემდეგი სახელი.

**ელ-ჰაიულ-ყაიუმ,** რაც ნიშნავს „მარად ცოცხალი, არსებული, რომელიც არაფერს საჭიროებს, ხოლო თვითონ სიცოცხლეს და არსებობას უნარჩუნებს ყველა თავის გაჩენილს“.

სხვები კი ამტკიცებდნენ, რომ გაცილებით დიდებულია შემდეგი სახელი: **„ზულ-ჯელალი ვალ-იქრამი“,** რაც ნიშნავს—„ჭეშმარიტი დიდებისა და ღირსების მფლობელი.“

### *(3) „ესმაულ-ჰუსნა“-“ალლაჰის უშესანიშნავესი სახელები ყველა“*

„არსებით სახელს“ და „ზედსართავ სახელს“ რომელსაც უზენაესი ალლაჰი საკუთარ თავს არქმევს **„ესმაულ-ჰუსნა“** ანუ „ალლაჰის უშესანიშნავესი სახელები ეწოდება“. ალლაჰს აქვს ყველაზე ლამაზი სახელები, ვინაიდან ის არის ყველა ღირსებისა და სრულყოფილების მფლობელი. მისი სახელები არის წმინდა სიტყვები, რომლებიც გამოხატავს უმაღლესი ხარისხის დიდებულებას და აბსოლუტურ სრულყოფილებას.

***„არ არის ღვთაება, გარდა მისი - ალლაჰისა! მას ეკუთვნის ყველაზე მშვენიერი სახელები!“*** *(ტაჰა 20\8)*

***„იგია ალლაჰი. არ არსებობს ღვთაება, გარდა მისი. იგი უწყის უხილავს და ცხადს. იგი მოწყალეა, მწყალობელია!“*** *(ჰაშრი 59\24)*

წმინდა ყუარნსა და საიმედო ჰადისებში ნახსენებია მისი სახელების ძალზედ მნიშვნელოვანი რაოდენობა. ღვთის მონა-მსახური, გაეცნობა რა ამ სახელებს, შეიცნობს ალლაჰს. უზენაესი გამჩენი წმინდა ყურანში ბრძანებს, რათა მისკენ მიმართული ჩვენი ვედრებების დროს მისი ულამაზესი სახელები გამოვიყენოთ. სურაში “არაფი” (7\180) ნათქვამია: ***,,ყველაზე***

*საუკეთესო სახელები ალლაჰისაა. მაშ, შეევედრეთ მას ამით და განერიდეთ, რომელნიც მის სახელების შესახებ ჭეშმარიტებას ცვლიან. მალე მიეზღვებათ იმისათვის, რასაც სჩადიოდნენ!"*

მშვენიერი სახელების დიდი რაოდენობით არსებობა არ ნიშნავს მათი მფლობელების დიდი რაოდენობით არსებობას. ყველა ისინი ამტკიცებს მხლოდ ერთი გამჩენის არსებობას. სურაში "ისრა" 17\110 ნაბრძანებია: ***„უთხარი: „მოუხმეთ ალლაჰს ან მწყალობელს! როგორც უნდა უხმოთ, ყველა მშვენიერი სახელია მისი ." და არ აუწიო ხმას ლოცვაში და არც დაუწიო მას, ამ ორ შორის საშუალო გზა დაიდგინე!"***

*ჩვენმა შუამავალმა ﷺ თავის ერთ-ერთ ჰადისში აღნიშნა: „უეჭველად, უზენაეს ალლაჰს აქვს 99 სახელი ვინც მათ ისწავლის, გაიგებს რა მათ მნიშვნელობას და ხშირად გაიმეორებს, ის სამოთხეში შევა. უდაოა, რომ ალლაჰი ერთია და ერთადერთობა უყვარს" (ელ-ბუჰარი ,,დაავათი", 68; მუსლიმი ,,ზიქრი"2).*

მშვენიერი სახელების სია 99 სახელით არ შემოიფარგლება მას აქვს სხვა სახელებიც, რომლებიც მოხსენიებულია ჰადისებსა და აიათებში. უბრალოდ ესენი ალლაჰის უფრო ფართოდ გავრცელებული და ცნობილი სახელებია. მათ ასევე უწოდებენ „დათვლილ სახელებს". თირმიზისა და იბნ მაჯეს გადმოცემულ ერთ ჰადისში ალლაჰის 99 სახელიდან თითოეული ჩამოთვლილი და დათვლილი იყო. ეს სახელებია:

**„ალლაჰ"**, სამყაროს გამჩენი და მმართველი, ყოველგვარი დიდებისა და ღვთისმსახურებისთვის შესაფერისი (ღირსი), აუცილებელი არსების თვისების მქონე, ერთადერთი სათაყვანებელი და უზენაესის ყოვლისმომცველი კერძო სახელი.

**,,არ-რაჰმაან"** (ამ ქვეყანაზე ყველას მიმართ მწყალობელი). **,,არ-რაჰიიმ"** (იმ ქვეყანაზე მხოლოდ მუსლიმების მიმართ მწყალობელი). **„ალ-მალიქ"** (ყველაფრის მბრძანებელი). **,,ალ-ყუდდუს"** (ნაკლოვანებიბისაგან თავისუფალი). **,,ას-სალაამ"** (თავისი გაჩენილებისთვის მშვიდობისა და უსაფრთხოების მიმცემი). **,,ალ-მუმინ"** (თავისი ერთგული მონა-მსახურებისთვის საიმედოებისა და უსაფრთხოების მიმცემი). **,,ალ-მუჰაიმიინ"** (დამქვემდებარებელი). **,,ალ-აზიზ"** (უდიდესი, დაუმარცხებელი). **,,ალ-ჯებბაარ"** (თავისი ნებით ყველაფრის მმართველი, ძალის მფლობელი), **,,ალ-მუთექებბირ"** (ჭეშმარიტი დიდებულების ერთადერთი მფლობელი). **,,ალ-ხაალიყ"** (გამჩენი). **,,ალ-**

**ბაარი**“ (უნაკლოდ გამჩენი). ,,**ალ-მუსავვირ**“ (ყველაფრისთვის ფორმის მიმცემი). ,,**ალ-ღაფფარ**“ (მიმტევებელი და ცოდვების დამფარავი). ,,**ალ-ყაჰჰაარ**” (შეუსმენელთა გამანადგურებელი). ,,**ალ-ვაჰჰააბ**“ (უანგაროდ მბოძებელი). ,,**არ-რაზზააყ**“ (სიკეთისა და სარჩოს მომცემი). ,,**ალ-ფეთთააჰ**“ (სიკეთისა და მადლის კარის გამღები). ,,**ალ-ალიიმ**“ (ყოვლისმცოდნე). ,,**ალ-ყააბიდ**“ (სულების ამრთმევი), ,,**ალ-ბაასიტ**“ (არსებობისთვის სახსრების გამზრდელი და სიცოცხლის გამაგრძელებელი), ,,**ალ-ხააფიდ**“ (ურწმუნოთა დამმდაბლებელი), ,,**ალ-რააფიღ**“ (მორწმუნეთა ამმაღლებელი), ,,**ალ-მუღიზზ**“ (განმადიდებელი), ,,**ალ-მუზილ**“ (იმის დამმდაბლებელი, ვისაც მოისურვებს წაართმევს რა ძალებსა და გამარჯვებებს), ,,**ას-სემიიღ**“ (ყოვლისმსმენელი), ,,**ალ-ბასიირ**“ (ყოვლისმხედველი). ,,**ალ-ჰაქემ**“ (უზენაესი მსაჯული, რომელიც კარგს ცუდისაგან აცალკევებს), ,,**ალ-ადლ**“ (სამართლიანი), ,,**ალ-ლატიიფ**“ (მონა-მსახურებებისთვის წყალობის აღმომჩენი), ,,**ალ-ხაბიირ**“ (ყველაფერში გარკვეული),,**ალ-ხალიიმ**” (მიმტევებელი), „**ალ-ღაზიიმ**“ (უდიადესი). ,,**ალ-ღაფუურ**” (ბევრისმპატიებელი). ,,**აშ-შექუურ**“ (დამსახურებულზე მეტი ჯილდოს მიმცემი), ,,**ალ-ღალიი**“ (ამაღლებული, ამმაღლებელი), ,,**ალ-ქებიირ**“ (დიადი, ის, რომლის წინაშეც ყველაფერი არარაობაა), ,,**ალ-ჰაფიიზ**“ (დამცველი), ,,**ალ-მუყიით**“ (სიკეთის შემქმნელი), ,,**ალ-ჰასიიბ**“ (ანგარიშის ამღები), ,,**ალ-ჯელიილ**“ (უდიდესი ატრიბუტების მფლობელი), ,,**ალ-ქერიიმ**“ (უგულუხვესი), ,,**არ-რაყიიბ**“ (დამკვირვებელი), ,,**ალ-მუჯიიბ**” (ვედრებებისა და თხოვნის მიმღები), ,,**ალ-ვაასიღ**” (შეუზღუდავი წყალობისა და ცოდნის მფლობელი), ,,**ალ-ჰაქიიმ**” (სიბრძნის მფლობელი), ,,**ალ-ვადუუდ**“ (თავისი მორწმუნე მონა-მსახურების მოყვარული), ,,**ალ-მაჯიიდ**“ (ყველაზე პატივდებული), ,,**ალ-ბააღის**“ (სიკვდილის შემდეგ გამცოცხლებელი და შუამავლების ზეგარდმომვლენი), ,,**აშ-შაჰიიდ**“ (მოწმე, ყველაფრის თანმსწრები, მცოდნე), ,,**ალ-ჰაყყ**“ (ჭეშმარიტი), „**ალ-ვექიილ**“ (მფარველი), ,,**ალ-ყავიი**“ (ყოვლადძლიერი), ,,**ალ-მეთიინ**“ (უდიდესი ძალის მფლობელი, უძლიერესი), ,,**ალ-ველიი**“ (მორწმუნეების დამხმარე), ,,**ალ-ჰამიიდ**“ (ქება დიდების ღირსი), ,,**ალ-მუჰსიი**“ (ყველაფრის დამთვლელი), ,,**ალ-მუბდიი**“ (შემქმნელი), „**ალ-მუღიიდ**“ (მოკვდინების შემდეგ ხელახლა გამცოცხლებელი), ,,**ალ-მუჰიი**“ (გამცოცხლებელი, სიცოცხლის მიმცემი), ,,**ალ-მუმიით**“ (მომაკვდინებელი), ,,**ალ-ჰაიუ**“ (მარად ცოცხალი), ,,**ალ-ყაიუუმ**“ (ყველა გაჩენილისათვის არსებობის მიმცემი),

,,**ალ-ვააჯიდ**“ (რასაც მოისურვებს, იმის აღმსრულებელი), ,,**ალ-მააჯიდ**“ (ის, ვისი გულუხვობა და სიდიადე უდიდესია), ,,**ალ-ვააჰიდ**“ (ერთადერთი), ,,**ას-სამედ**“ (არაფრის საჭიროების მქონე), ,,**ალ-ყაადირ**“ (ყოვლისშემძლე), ,,**ალ-მუყთადირ**“ (უძლიერესი, ყველაფრის საუკეთესოდ მომწყობი), ,,**ალ-მუყადდიმ**“ (ვისაც მოისურვებს, წინ წამომწევი), ,,**ალ-მუახხირ**“ (უკან გადამწევი), ,,**ალ-ევველ**“ (უდასაბამო), ,,**ალ-აახირ**“ (უსასრულო), ,,**აზ ზააჰირ**“ (აშკარა, ის ვისი არსებობაც ცხადია), ,,**ალ-ბაატინ“** (დაფარული, ის, ვინც ამ სამყაროში უჩინარია), ,,**ალ-ვაალიი**“ (მმართველი, ყველაფერზე მბრძანებელი), ,,**ალ-მუთეღაალი**“ (უზენაესი, ნაკლოვანებებისგან თავისუფალი, წმინდა, ის, ვისი წყალობაც უდიდესია), „**ალ-ბერრუ**“ სიკეთისა და წყალობის უხვად მქმნელი.,,**ათ-თავვაბ**“ (მონანიების მიმღები), ,,**ალ-მუნთეყიმ**“ (დაუმორჩილებლებისთვის მიმზღვევი), ,**ალ-ღაფუვვ**“ (მპატიებელი), ,,**არ-რაუფ**“ (მიმტევებელი), ,,**მაალიქულ-მულქ**“ (ყველა არსებულის ჭეშმარიტი მბრძანებელი), ,,**ზულ-ჯელაალი ველ-იქრაამ**“ (ჭეშმარიტი სიდიადისა და გულუხვობის მფლობელი), ,,**ალ-მუყსიტ**” (სამართლიანი), ,,**ალ-ჯაამიღ**” (წინააღმდეგობათა გამაწონასწორებელი), ,,**ალ-ღანიი**” (მდიდარი, რომელიც არავის საჭიროებს), ,,**ალ-მუღნიი**“ (გამამდიდრებელი), ,,**ალ-მაანიღ**“ (დამჭერი, ამკრძალავი), ,,**ად-დაარ**“ (ვისთვისაც მოისურვებს, სიკეთის წამრთმევი), ,,**ან-ნააფიღ**“ (ვისთვისაც მოისურვებს, მრავალი სარგებლის მომტანი). ,,**ან-ნუურ**“ (რწმენის, სინათლის მბოძებელი), ,,**ალ-ჰაადი**“ (ვისაც მოისურვებს ჭეშმარიტების გზაზე დამყენებელი), ,,**ალ-ბედიიღ**“ (საუკეთესო სახით შემქმნელი) ,,**ალ-ბააყიი**“ (უსასრულო), ,,**ალ-ვაარის**“ (მემკვიდრეობის ნამდვილი მიმღები), ,**ალ-რაშიიდ**“ (სწორ გზაზე დამყენებელი), ,,**ას-საბუურ**“ (მომთმენი).

გარდა უზენაესი ალლაჰის იმ სახელებისა, რომლებიც ყურანსა და ჰადისებშია ნახსენები, არსებობს ასევე სახელები, რომლებიც დაფარულ ცოდნაშია და რომლებიც მან შეუძლია, აცნობოს თავის რჩეულ მონა-მსახურებს.

ჩვენმა შუამავალმა ﷺ თავის ერთ-ერთ ჰადისში ბრძანა: „ჩემო ალლაჰო, მოგმართავ თითოეული სახელით, რომელიც შენ გეკუთვნის. ეს არის სახელი, რომელიც შენს თავს უწოდე ან შენ მიერ ზეგარდმოვლენილ წიგნში გვამცნე. ან ის სახელი, რომელიც შენ რომელიღაც, შენ მიერ გაჩენილს გააცნე. ან

მხოლოდ შენ იცი, შენი იდუმალი ცოდნით.“ *(სუიუტი ,,ალ-ჯამი-ღუს-საღირ”, I, 132).*

ალლაჰის სახელების კლასიფიცირება შეიძლება შემდეგნაირად მოვახდინოთ:

**1. სახელები, რომლებიც ამოწმებენ ალლაჰის არსებობას:**

***„ჰკითხე შენ: „რა არის ყველაზე დიდი მოწმეობა?“ უპასუხე: „ალლაჰია.*** *(ენღამი 6/19)*

***„შენ უწყი იმას, რაც ჩემშია, მე კი არ ვიცი ის, რაც შენშია. “*** *(მაიდა 5/116)*

2. სახელები, რომლებიც ამოწმებს უზენაესი ალლაჰის განსაკუთრებულ, „აუცილებელ არსებობას“, როგორებიც არის, მაგალითად, **„ალ-ყადიმ**“ (დასაბამის არმქონე), **„ალ-ეზელ**“ (დასაბამიერი), **„ალ-ებედ**“ (მარადიული, უცვლელი), **„ალ-ბაყი**“ (უსასრულო), **„ად-დაიმ**“ (უსასრულო).

3. პირდაპირი სახელები, როგორებიც არის, მაგალითად: **„ალ-ალიმ**“ (ყოვლისმცოდნე), **„ალ-ყადირ**“ (ყოვლისსემძლე), **„ალ-ხაიი**“ (მარადცოცხალი), **„ას-სამი“** (ყოვლისმსმენელი), **„ალ-ბასიირი** (ყოვლისმხედველი).

4. მეტაფორული სახელები, მაგალითად: **„ალ-ევვალ**“ (პირველი), **„ალ-აახირ**“ (უკანასკნელი), **„აზ-ზააჰირ**“ (ის, ვისი არსებობაც ცხადია), **„ალ-ბატიინ**“ (ის, ვისი არსიც დაფარულია).

5. ალლაჰის სახელები, რომლებიც ამოწმებს მის სრულყოფილებას და უარყოფს მისი არსისთვის მიუღებელს, როგორებიც არის, მაგალითად: **„ალ-ყუდდუს**“ (ნაკლოვანებების არმქონე), **„ას-სელაამ**“ (უზადო, სრულყოფილი).

6. სახელები, რომლებიც მის არსს კი არ ამოწმებს, არამედ მის ღვთიურ ქმედებებს აღწერს, როგორებიცაა, მაგალითად: **„ალ-ხალიყ**“ (გამჩენი), **„არ-რეზზაყ**“ (სიკეთისა და სარჩოს მომცემი).

საკითხი, რომელიც შეეხება ალლაჰის სახელების რაოდენობის შეზღუდვას, საკამათოა. მუთეზილების ნაწილმა თქვა, რომ შეიძლება, ალლაჰს ახალი სახელები მიეცეს, თუ ისინი ლოგიკური და ნებადართულია. მათი თვალსაზრისის მიხედვით, დასაშვებია ალლაჰისთვის სახელის დარქმევა, როგორც თვით სიტყვის, ასევე სხვა ენიდან ამ სიტყვის სინონიმის გამოყენებით. ამიტომ ალლაჰს შეიძლება ვუწოდოთ სახელე-

ბი, რომლებიც არ არის ნახსენები არც ყურანში და არც სუნნეთში, ისეთები როგორრებიცაა **„ვაჯიბულ—ვუჯუდი“**-ის, ვისი არსებობაც აუცილებელია. **„ვუჯუდი მუთლაქი“**—ის, ვისი არსებობაც აბსოლუტურად სრულყოფილია. **„ვაჯიბ თალია“**—უზენაესი, ვისი არსებობაც აუცილებელია.

პირველ ხანებში სუნიტი ღვთისმეტყველები ემხრობოდნენ იმ მოსაზრებას, რომ ალლაჰის სახელების რაოდენობა შეზღუდულია. ისინი მიიჩნევდნენ, რომ ალლაჰს გააჩნია მხოლოდ ის სახელები, რომლებიც ნახსენები არის წმინდა ყურანში და საიმედო ჰადისებში, დაუშვებელია ალლაჰს ვუწოდოთ სახელი, რომელიც დაფუძნებულია გონების კარნახზე ან წარმოქმნილია ანალოგიის მიხედვით, ასევე არ შეიძლება ალლაჰს ის სახელი მივცეთ, რომელიც წმინდა ყურანში არ არის ნახსენები. თუმცა დროთა განმავლობაში სუნიტი ღვთისმეტყველები მივიდნენ საერთო აზრამდე (იჯმა), რომ დაეშვათ, ალლაჰისთვის ეწოდებინათ ისეთი სახელები, რომლებიც ყურანში არ არის ნახსენები. როგორებიც არის, მაგალითად: **„ალ-მავჯუდ“** (დამსწრე). **„ალ-ყადიმ“** (წინარე), **„ალ-ვაჯიბ“** (აუცილებელი).

## დ. ალლაჰის ატრიბუტები

უზენაესი ალლაჰის რწმენა—ეს ნიშნავს იმ სრულყოფილი ატრიბუტების რწმენას, რომლებიც მისი არსისთვის არის დამახასიათებელი და მოკლებულია ყოველგვარ ნაკლს. ალლაჰს გააჩნია ყველა, უმაღლესი და მისი დიდებულების ღირსი ატრიბუტი. ალლაჰის ყველა ატრიბუტი მარადიულია დასაწყისისა და დასასრულის გარეშე. მისი ისეთი ატრიბუტები, როგორებიც არის ცოდნა, ნებისყოფა, სიცოცხლე, საუბარი, მსგავსებაში არ მოდის სხვა არსებების თვისებებთან, მიუხედავად მათი ერთნაირი გამოთქმისა (სახელწოდების). რადგანაც ჩვენ, თვითონ არ შეგვიძლია, ალლაჰის არსი შევიცნოთ, მის შესახებ ვიგებთ მისი სახელებისა და ატრიბუტების მეშვეობით. სურა „ენღამი“6/133 გვიხსნის, რომ ალლაჰის აღქმა გრძნობათა ორგანოებით შეუძლებელია: ***„და ღმერთი შენი ყოვლადმდიდარია, აღსავსეა მოწყალებით და თუ ინებებს, წაგიყვანთ თქვენ და თქვენს შემდგომ სხვას ჩაანაცვლებს, ინებებს ვისაც, როგორც თქვენ გაგაჩინათ სხვა ხალხის შთამომავალნიდან.“***

ჩვენმა შუამავალმა ﷺ ბრძანა: *„იფიქრეთ ალლაჰის მიერ გაჩენილებზე, მაგრამ არ დაფიქრდეთ ალლაჰის არსზე. უეჭველად, თქვენ არ გაქვთ არანაირი ძალა ამისათვის“. (სუიუტი „ალ-ჯამიუს-საღიირ“, 1, 132)*

ალლაჰის ატრიბუტების კლასიფიკაცია ხუთ კატეგორიად არის შესაძლებელი:

1. არსის საკუთარი ატრიბუტი (**ალ-ვუჯუდი**).

2. ატრიბუტებს, რომლებიც უარჰყოფს ალლაჰის არსისთვის არადამახასიათებელ შეუძლებელს, უღირსის უარმყოფელს უწოდებენ (**ათ-თანზიჰათი ან ას-სელბი**).

3. ატრიბუტებს, რომლებიც ალლაჰს აღწერს და მისთვის აუცილებლად არის დამახასიათებელი, აუცილებელი ეწოდება **(ას-სუბუთი**).

4. ალლაჰის მოქმედებების აღმწერ ატრიბუტებს, რომლებიც ალლაჰისთვის აუცილებელი არ არის, ანუ მას შეუძლია მათ ფლობდეს ან არ ფლობდეს, შესაძლებელი ანუ ღვთიური ქმედებების ატრიბუტები ეწოდება **(ალ-ჯაიზი და ალ-ფილი**).

5. ატრიბუტები, რომლებიც არსებობს ყურანსა და ჰადისებში და რომელთა პირდაპირი მნიშვნელობით გაგებას (სიტყვების გარეგნული ფორმით) შეუძლია უმეცრებაში ჩაგვაგდოს, მაგალითად გაჩენილებზე ალლაჰის დამსგავსება, მისთვის სხეულის მიწერა. ეს არის ინფორმაციული ატრიბუტები.

### *(1) ყოფიერების ატრიბუტი (სიფათი ნეფსიე)*

ყოფიერება არსებობას ნიშნავს. ალლაჰი არსებობს. მისი არსებობა ყველასგან განსხვავებულია. მისი არსის არსებობა აუცილებელია. ყოფიერების საწინააღმდეგო არის არარსებობა, რომელიც მიუღებელია უზენაესთან მიმართებაში. სუნიტი ღვთისმეტყველების უმრავლესობის მოსაზრების თანახმად, ყოფიერების ატრიბუტი—ალლაჰის არსებობა, არის საწყისის გარეშე მარადიული ატრიბუტი, რომელიც ალლაჰს აღწერს. შეუძლებელია, წარმოვიდგინოთ ალლაჰის არსის არარსებობა. ყოფიერების ატრიბუტი არის ალლაჰის ყველა ატრიბუტის საფუძველი და არსი. ისლამის ფილოსოფოსი აბულ ხასან ალ-ეშარი (გარდ. ჰიჯრით 324 წ. ჩვ. წ. აღ. 936 წ.) და მუთეზილეი ღვთისმეტყველი აბულ ჰუსეინ–ალ-ბასრი (გარდ. ჰიჯრით 436

წ. ჩვ. წ. აღ. 1044 წ.), რომლებიც აღიარებდნენ, რომ ყოფიერება და არსი ერთი და იგივეა, მიიჩნევდნენ, რომ ყოფიერება არის არა აღმწერი, არამედ არსის საკუთარი ატრიბუტი.

### *(2) უღირსის უარმყოფელი ატრიბუტები (ათ-თანზიჰათ)*

ატრიბუტებს, რომლებიც ათავისუფლებენ ალლაჰის არსისთვის არადამახასიათებელი ყოველივე არასრულყოფილისა და უარყოფითისგან, უწოდებენ უღირსის უარმყოფელ ატრიბუტებს, ვინაიდან ისინი გვამცნობენ იმის შესახებ, როგორი არ არის ალლაჰი. ღვთისმეტყველთა ნაშრომებში ალლაჰი ასეა აღწერილი:

„მას არ აქვს არც დასაბამი და არც დასასრული. ალლაჰი არ არის არც შემთხვევითობა, არც მინიშნება, არც სხეული, არც სუბსტანცია. მას ფორმა არ აქვს. ის სივრცეში შეზღუდული არ არის. მისი შეცვლა შეუძლებელია. ის განუყოფელია და ნაწილებად გაფანტვა არ შეუძლია. ის არ არის შენაერთების კომბინაცია. ის უკვდავია. მისთვის დამახასიათებელი არ არის ადგილი. ის დროსთან დაკავშირებული არ არის და არავის ჰგავს. ის არც ორგანიზმია და არც ორგანო“. ალლაჰის ყველა ეს აღწერილობა, უარყოფით ფორმაში გამოხატული, არის უღირსის უარმყოფელი ატრიბუტები. ისინი მრავალია. მაგრამ მათგან ყველაზე მნიშვნელოვანი ხუთია:

### *(1) დასაბამის არქონა (ყიდემ)*

ეს ნიშნავს უკვდავად ყოფნას, საწყისის არქონას. როგორც უნდა ჩავეფლოთ დროის სიღრმეში, შეუძლებელია იმის წარმოდგენა, რომ ოდესლაც, დროის გამოჩენამდეც კი, ალლაჰი არ არსებობდა. ალლაჰი მარადიულად არსებობს და მისთვის დამახასიათებელი არ არის დაბადება ან წარმოქმნა. ის, რომ ვინმეს ქმნილება ყოფილიყო, მაშინ იარსებებდა რომელიმე სხვა გამჩენის საჭიროება. ვისაც გამჩენი ესაჭიროება არ შეიძლება იყოს ის, ვისი „არსებობაც აუცილებელია“. დასაბამის არქონის საწინააღმდეგო არის გაჩენა, რომელიც დამახასიათებელია გაჩენილებისთვის. მოსაზრება იმის შესახებ, რომ უზენაესი ალლაჰი გაჩენილი იყო, აბსურდული და სულელურია.

### *(2) უსასრულობა (ბეყა)*

ეს ნიშნავს უკვდავად ყოფნას, არსებობის დასასრულის არქონას. ალლაჰს არ გააჩნია ყოფიერების დასასრული. უსასრულობა არის „აუცილებელი არსებობის" ერთ-ერთი ატრიბუტი. დასაბამის არმქონეს არც დასასრული აქვს. უსასრულობის საწინააღმდეგო არის გაქრობა. მიუღებელია ვიფიქროთ, რომ ალლაჰი გაქრება. სურა „ჰადიდის" 57/3 აიათში ნაბრძანებია: ***„იგია პირველი და უკანასკნელი, საცნაური და მალული. იგი ყოველთა ყოვლისმცოდნეა."***

სურა „ალ-ყასასში" 28/88 ასევე ნაბრძანებია: ***„ყოველი საგანი დაიღუპება, მისი არსის გარდა. ".***

სურა „არ-რაჰმანი" 55/26-27 გვამცნობს: ***„ყოველივე ვინც მასზეა წარმავალია. და მარადიულია არსი შენი ღმერთისა, ბრწყინვალისა და დიდებულისა".***

მიუხედავად იმისა, რომ ღვთისმეტყველები მივიდნენ ერთიან აზრამდე ალლაჰის არსის უსასრულო არსებობის საკითხი, ისინი ერთმანეთთან წინააღმდეგობაში შევიდნენ თვით უსასრულობის ატრიბუტის გაგების საკითხში. მაშინ, როდესაც ეშარი და მათი მიმდევრები ამბობდნენ, რომ უსასრულობა არის ატრიბუტი, რომელიც აღწერს ალლაჰს ისე, როგორც სხვა ატრიბუტები, მათურიდის სკოლა უსასრულობას განიხილავს, როგორც ალლაჰის არსის ატრიბუტს. ასეთ შემთხვევაში უსასრულობა არის არსის ყოფიერების გაგრძელება.

### *(3) გაჩენილებისგან განსხვავება (მუჰალეფეთუ ლილჰევადისი)*

ნიშნავს „გაჩენილი ქმნილებების არა მსგავსად ყოფნას". ალლაჰის გარდა, ყოველივე მოგვიანებით გაჩნდა. ალლაჰს თავის გაჩენილებთან საერთო არაფერი აქვს და მათი მსგავსი არ არის. ალლაჰი არის ის, ვინც ჩვენი წარმოსახვის ფარგლებს გარეთ იმყოფება. მისთვის დამახასიათებელი არ არის გაჩენილთა ისეთი თვისებები, როგორებიც არის სხეული, სუბსტანცია, ფორმა, დრო, სივრცე, სიდიდე, ორგანიზმი და ორგანოები. წმინდა ყურანში ნაბრძანებია: ***„არაფერია მსგავსი მისი, რამეთუ იგია ყოვლისმსმენი, ყოვლისმხედველი!"*** *(შურა 42/11)*

ყურანის აიათებში ნახსენები ალლაჰის სახელები და ატრიბუტები არ ჰგავს გაჩენილთა სახელწოდებებსა და თვისებებს.

ალლაჰის სახელები და ატრიბუტები მტკიცდება რაიმესთან მათი დამსგავსების ან გათანაბრების, მისთვის სხეულის (და შესაბამისად დროის) მიწერის გარეშე, ვინაიდან არ არსებობს ალლაჰის მსგავსი არც არსით, არც ატრიბუტებით და არც ქმედებებით.

### *(4) დამოუკიდებელი არსებობა (ყიამ- ბინეფსიჰი)*

ნიშნავს, რომ ,,ალლაჰი არსებობს მარადიულად, არ საჭიროებს არავის და არაფერს ანუ არსებობს თავისთავად". არსებობისათვის, ის არ საჭიროებს არც არანაირ გამჩენს, არც ადგილს, არც დროს, არც რაიმე მიზეზს, ვინაიდან რაიმეს საჭიროება წინააღმდეგობაში მოდის ცოდნასთან ალლაჰის შესახებ, რომლის არსებობაც აუცილებელია. დამოკიდებული არსებობა (ყიამ- ბინეფსიჰი) ანუ რაიმეს საჭიროება წარმოადგენს თვითკმარობის (ყიამ- ბინეფსიჰი) საპირისპიროს. ეს არანაირად შეიძლება დამოუკიდებლად არსებულ ალლაჰის არსს მივაკუთვნოთ. წმინდა ყურანში ნაბრძანებია შემდეგი: **„თქვი: ის, ალლაჰი ერთადერთია!“** ალლაჰი, რომელიც არაფერს საჭიროებს. (იხლასი 112\1-2). სურა (ფატირის) 35\15 აიათი შემდეგს აცხადებს: ***,,ჰეი, ხალხო! თქვენ ალლაჰის წინაშე ღატაკნი ხართ, ხოლო ალლაჰი ყოვლადმდიდარია, ყოვლადქებულია!"***

### *(5) ერთადერთობა (ვაჰდანიეთ)*

ალლაჰს არ ჰყავს არც თანასწორი, არც მსგავსი და ის თავისი არსით, ატრიბუტებით და ქმედებებით ერთადერთია. ერთადერთობის ანტიპოდები—გაყოფადობა (დაყოფა და ერთზე მეტად ყოფნა) და მრავლობითობა (მრავალღმერთიანობა-თანამონაწილეების ყოლა) ეწინაღმდეგება ჭეშმარიტებას ალლაჰის შესახებ. ის ერთია არა რიცხობრიობის თვალსაზრისით, არამედ იმით, რომ არ არსებობს მისი მსგავსი არც არსით, არც ატრიბუტებით, არც ქმედებებით. მას არ ჰყავს მოზიარეები, არ არსებობს სხვა გამჩენი, ვისაც შეიძლება ჰქონდეს ღვთიურობა და ვინც თაყვანისცემის ღირსი იქნებოდა. წმინდა ყურანის მრავალი ადგილი ეძღვნება ამ ასპექტს: ***,,ალლაჰს, რომ ენება დადგენა ძისა, უთუოდ, აირჩევდა გაჩენილებისგან, რაც ნებავს. დიდება შენდა! იგია ალლაჰი, ერთადერთი, ყოვლისშემძლე!"*** *(ზუმერი 39\4)*

***,,თქვი: ის, ალლაჰი ერთადერთია! ალლაჰი „სამედია“ (ანუ ის არაფერზეა დამოკიდებული, პირიქით, ყველაფერი მასზეა დამოკიდებული)! არ შობილა და არც უშვია (მშობელი არ ყოფილა) და არც არავინ ყოფილა ბადალი მისი (და ვერც იქნება)!”*** *(იხლასი 112\1-4)*

***,,არ დაუდგენია ალლაჰს ძე და არ არის მასთან ერთად სხვა ღვთაება. ასე რომ ყოფილიყო, უთუოდ, ყოველი ღვთაება მოსპობდა იმას, რაც გააჩინა და უთუოდ ერთნი აღმატებულ იქნებოდნენ მეორეზე. დიად არს ალლაჰი იმაზე, რასაც მიაწერენ ისინი!“*** *(მუმინუმი 23\91)*

***,,და ვფიცავ! ჩვენ განვმარტეთ ყურანში, რათა შეეგონათ, მაგრამ არაფერი შეჰმატა მათ, გარდა ზიზღისა. უთხარი: „რომ ყოფილიყვნენ მის ერთად ღვთაებები, როგორც თვითონ ამბობენ, მაშინ უთუოდ მოიწადინებდნენ ისინი მიღწევას ტახტრევნის მეუფემდე .“*** *(ისრა 17\42-43)*

**ერთადერთობის მტკიცებულება:**

სამყაროს გამჩენი ერთია, ვინაიდან წმინდა ყურანში სურა ,,ენბიას” 21\22 აიათში ნაბრძანებია: ***„რომ ყოფილიყო ორივეში ალლაჰის გარდა სხვა ღვთაებები, უთუოდ ორივე აირევდაირეოდა. თუმცაღა ტახტრევნის გამჩენი ალლაჰი დიადია იმაზე, რასაც მიაწერენ!“***

თუ ვივარაუდებთ, რომ არსებობს ორი სრულყოფილი ატრიბუტით აბსოლუტურად თანასწორი ორი ღვთაება, მაშინ მათ სამყაროს გაჩენის საკითხში შეეძლოთ მისულიყვნენ ან ერთმანეთში ურთიერთთანხმობამდე, ან წინააღმდეგობამდე ანუ ნებისყოფების შეჯახებამდე. განვიხილოთ თითოეული ეს შემთხვევა დაწვრილებით.

ალლაჰის ერთადერთობის მტკიცებულება, რომელიც ღვთისმეტყველთა შორის ცნობილია, როგორც ,,**ბურჰანი თემანუ**“-,,მტკიცებულება დაფუძნებული ნებისყოფათა შეჯახებამდე”, გამოტანილი იქნა ზემოთმოყვანილი აიათიდან. ეს მტკიცებულება შეიძლება შემდეგნაირად ავხსნათ. თუ ჰიპოთეტურად ვივარაუდებთ, რომ სამყაროში არსებობს ორი აბსოლუტურად ერთმანეთის თანასწორი ღვთაება, ნების გამოვლენის და სიძლიერის მფლობელები, ერთ მათგანს უნდა, რომ ადამიანი იყოს მოძრაობაში, ხოლო მეორეს სურს, რათა ის იყოს მოსვენების მდგომარეობაში, მაშინ, ამ შემთხვევაში, არსებობს მხოლოდ შემდეგი სამი ალბათობა:

1. დაე, ყველაფერი ისე იყოს, როგორც ეს ორ ღვთაებას სურს. თუმცა შეუძლებელია, რომ ერთ სივრცეში, ერთსა და იმავე დროში რეალიზდებოდეს ორი ისეთი ურთიერთსაწინააღმდეგო მდგომარეობა, როგორიც არის მოძრაობა და უმოძრაობა. შესაბამისად ეს ალბათობა აბსურდულია.

2. დავუშვათ, რომ ორივე ღვთაების სურვილი არ სრულდება. ეს ალბათობაც ასევე არარეალურია, ვინაიდან ის, ვისი სურვილიც არ სრულდება ანუ ძალაში შეზღუდულია და ძლიერი არ არის, არ შეიძლება იყოს ღმერთი იმიტომ, რომ შესაძლებლობის არქონა და უუნარობა ეს არის ,,შესაძლებელი არსებობის" ანუ გაჩენილის ნიშნები...

3. ვივარაუდოთ, რომ სრულდება ერთ-ერთი ღვთაების სურვილი, მაგრამ ის, ვისი სურვილიც არ სრულდება შეზღუდულია ძალებში, ხოლო სუსტი ძალის მქონე არ შეიძლება ღმერთი იყოს. რადგანაც სხვა ღვთაება ყველაფერში პირველის თანასწორია, მაშინ, გამოდის, რომ ის ასევე სუსტი ძალის პატრონი და ძლიერების არმქონეა ანუ მასაც არ შეუძლია ღმერთი იყოს. შესაბამისად ეს ალბათობაც ასევე მცდარია. ასეთ შემთხვევაში, ვინაიდან იმის ალბათობა, რომ სამყაროს შესაძლებელია ორი გამჩენი ჰყავდეს, აბსურდული და გამორიცხულია, შესაბამისად არსებობს მხოლოდ ერთი ღმერთი და ის ერთადერთი უნდა იყოს მთელი სამყაროსთვის.

არსებობს ერთადერთობის სხვა მტკიცებულება, რომელიც ეყრდნობა ზემოთმოყვანილ აიათს და ,,**ბურჰანი თევარუდ**" მტკიცებულება ეწოდება. ის შემდეგში მდგომარეობს:

თუ ვივარაუდებთ რომ სამყაროს რამდენიმე გამჩენი ჰყავს, ეს შეიძლება ნიშნავდეს:

1. რაიმეს შესაქმნელად მათ თავიანთი ძალისა და ძლიერების გაერთიანება დასჭირდებოდათ. მაშინ გამოდის, რომ არც ერთ ღვთაებას არ აქვს დამოუკიდებლად შექმნის უნარი. ეს კი ნიშნავს ძლიერების შეზღუდულობას, რაც ღმერთის ატრიბუტი არ არის.

2. რაიმე იქმნებოდა თითოეული ღვთაების მიერ ერთმანეთისგან განცალკევებულად, დამოუკიდებლად. ასეთ შემთხვევაში, შეიძლება გამოჩენილიყო ორი, ერთნაირი უზადო ქმნილება, მაგალითად მზე, ხოლო უკვე არსებული უნიკალური რამის განმეორებით შექმნას აზრი არ აქვს.

3. ან საგანი იქმნებოდა მხოლოდ ერთი გამჩენის ძალით მეორის მონაწილეობისგან დამოუკიდებლად, მაგრამ ეს სხვა ღვთაებებს წაართმევდა არჩევანს და უპირატესობას. შედეგად ისინი ვერაფერს შექმნიდნენ, რადგანაც გაჩენა ხდება უპირატესობის საფუძველზე. მაგრამ, რადგანაც ყველა ღვთაება თავის ატრიბუტებში თანასწორია, მაშინ, გამოდის, რომ პირველსაც არა აქვს არჩევანი და არ შეუძლია რაიმეს არსებობას უპირატესობა მიანიჭოს და ეს სამყარო არ იარსებებდა.

როგორც კი გასაგები გახდება ამ სამი ალბათობის არარეალურობა, მაშინ აზრი ალლაჰის ერთადერთობის შესახებ ნათელი და აშკარა იქნება.

(1) თუ ორი ღვთაება მივა ურთიერთთანხმობამდე, მაშინ ეს კავშირი შეიძლება იყოს ან:

ა) იძულებითი, ასეთ შემთხვევაში ორი ღვთაებიდან თითოეული შეზღუდულია ძალასა და სიძლიერეში (ანუ მათ ერთმანეთი სჭირდებათ). ღმერთს კი არ შეუძლია ასეთი იყოს.

ბ) ან მათი კავშირი ნებაყოფლობითია, ანუ ერთ-ერთი ღვთაება თანახმა იქნება თავისი თავისუფალი ნება მეორეს დაუქვემდებაროს. ასეთ შემთხვევაში დამქვემდებარებელმა ღვთაებას

-ან შეუძლია მეორეს შეეკამათოს და მაშინ წარმოიქმნება შეჯახება ან სურვილთა ბრძოლა (ნახ. ბურჰანი თემანუ);

-ან არ შეუძლია მეორეს შეედაოს და მაშინ ის ყოვლისშემძლე აღარ იქნება. ყველა მხრივ პირველის თანასწორი მეორე ღვთაება კი ასევე შეზღუდული იქნება თავის ძლიერებაში, ხოლო ღმერთი ასეთი არ შეიძლება იყოს;

-ან ძლიერების არსებობის შემთხვევაში არ ექნება არჩევანი და სურვილი, ანუ შეზღუდული იქნება თავის ნებაში, რაც ასევე არ შეესაბამება ღმერთის ატრიბუტებს (ნახ. ბურჰანი თამანიუ, პარაგრაფი 3). ვინაიდან ყველა ეს ალბათობა არარეალური და შეუძლებელია, ალლაჰის ერთადერთობა აუცილებელი და დამტკიცებულია.

## აუცილებელი ატრიბუტები (ეს-სუბუთი)

უზენაესმა ალლაჰმა, რომლის არსებობაც აუცილებელია, საკუთარი თავი აღწერა ყველა მასთან არსებული აუცილებელი ატრიბუტით, რომლებსაც აუცილებელი ეწოდება. ეს

ატრიბუტები უცვლელია და მუდმივია საწყისისა და დასასრულის გარეშე. მას აქვს უსაზღვროდ სრულყოფილი ატრიბუტები. სუნიტი ღვთისმეტყველების მოსაზრებების თანახმად, აუცილებელი ატრიბუტების დასახელებებში, შეიძლება გამოვიყენოთ როგორც სიტყვები, რომლებიც წაერმოადგენს ზედსართავ სახელებს, ისეთები როგორიც ცოცხალი, მცოდნე, ყოვლისშემძლე, ასევე არსებითი სახელები (მასდარი) ისეთები, როგორებიცაა სიცოცხლე, ცოდნა, ძლიერება.

3. მაგრამ მუთეზილები სუნიტი ღვთისმეტყველების მიერ მიღებულ აუცილებელ ატრიბუტებს ორ ჯგუფად ყოფენ. მათი აზრით პირველ ჯგუფში შედის ისეთი სიტყვები, როგორებიც არის ცოცხალი, მცოდნე, ყოვლისშემძლე, რომლებიც ზედსართავი სახელებით ნაწარმოები ატრიბუტებია. მუთეზილეებმა ისინი ალლაჰის აუცილებელი ატრიბუტების სახით მიიღეს და მისცეს მას სახელწოდება ,,ატრიბუტი მანევი“. მეორე ჯგუფში კი შედის სიტყვები, რომლებიც შეადგენს ,,საკუთარი ატრიბუტების“ საფუძველს, ისეთები როგორებიცაა მაგალითად, სიცოცხლე, ცოდნა, ძლიერება, რომლებიც წარმოადგენს სახელზმნებს. ისინი მათ უწოდებდნენ ,,რიტორიკულ ატრიბუტებს”. მუთეზილები მათ ალლაჰის ატრიბუტებს არ აკუთვნებენ. გამომდინარე აქედან, ისინი იღებენ მტკიცებულებას, რომ ,,ალლაჰი მცოდნეა“, მაგრამ მტკიცებულებას, რომ ,,ალლაჰი ცოდნის მქონეა“ არ იღებენ. მუთეზილების მოსაზრების თანახმად, იმის ნაცვლად, რომ ვთქვათ, ალლაჰი არსობრივად მცოდნეა, თუ ვიტყვით, რომ ალლაჰი ცოდნის მფლობელია და რომ არსებობს საწყისის გარეშე მისი მარადიული ატრიბუტი ცოდნა, მაშინ გამოდის, რომ ალლაჰის არსის გარდა ასევე არსებობს „ცოდნაც“, დამოუკიდებელი რიტორიკური ცნების სახით. მაშინ ალლაჰის ატრიბუტის სახით მიღებული ეს მცნება მარადიული იქნება საწყისის გარეშე ისევე, როგორც ალლაჰის არსი. ასეთ შემთხვევაში გამოვა, რომ ალლაჰის არსის გარდა, მარადიულად, საწყისის გარეშე რიტორიკური ცნებებიც იარსებებს, რაც მიგვიყვანს საწყისის გარეშე მარადიულად არსებულების რიცხვის გაზრდამდე (**თაადუდი ყუდემა**) ეს კი აშკარა წინააღმდეგობაში მოდის ისლამის რელიგიის ერთღმერთიანობის პრინციპთან.

როგორც ირკვევა, სუნიტ ღვთისმეტყველთა და მუთეზილეთა შორის არის უთანხმოება ალლაჰის ,,მანევის ატრიბუტებთან” დაკავშირებით უთანხმოება კი იწყება ალლაჰთან

მიმართებაში ,,რიტორიკური ატრიბუტების გამოყენების ირგვლივ." სუნიტმა ღვთისმეტყველებმა ისეთი ატრიბუტები, როგორიც არის სიცოცხლე, ცოდნა, ნება, ძლიერება, ხედვა, სმენა, საუბარი, გაჩენა მიიღეს როგორც საწყისის გარეშე მარადიული, ალლაჰში აუცილებლად არსებული ატრიბუტები, ვინაიდან:

ა. ვინაიდან ალლაჰმა წმინდა ყურანში საკუთარ თავს უწოდა: ცოცხალი, ძლიერი, მცოდნე არაბი ენათმცოდნეების მიერ სიტყვათა ეს გარდაქმნა, წარმოადგენს სახელწოდებებს, რომლებსაც განსაზღვრული მნიშვნელობა აქვთ. როდესაც ეს სახელწოდებები პიროვნებებს ეხება, მაშინ ამ სიტყვათა ფესვებიც ასევე ამ პიროვნებას ეკუთვნის ვამბობთ რა, რომ ,,ალი მცოდნეა", ჩვენ ამის ქვეშ ვგულისხმობთ იმას, რომ ალის აქვს ცოდნის ნიშნები, ხოლო როდესაც ალლაჰზე ვსაუბრობთ, რომ ,,ალლაჰი მცოდნეა". ჩვენ ვამტკიცებთ მასში ცოდნის ატრიბუტის არსებობას;

ბ. რაც შეეხება მუთეზილების  მტკიცებას ე.წ. მარადიული საწყისის გარეშე არსებულების გაზრდასთან დაკავშირებით, მაშინ თუ მივიღებთ, ისე როგორც ისინი მიიჩნევენ რიტორიკური ატრიბუტების, როგორც მარად მარადიული საწყისის გარეშე ალლაჰის არსისგან დამოუკიდებლად არსებობას, მაშინ ამ შემთხვევაში გამოდის, რომ მარადიული საწყისის გარეშე არსებულების რაოდენობა გაიზრდება. ორ რამეზე საუბარი რომ ისინი ერთმანეთისგან დამოუკიდებლად არსებობენ არიან რა განსხვავებული საგნები იმის აღმნიშვნელი იქნებოდა, რომ არსებობს ორი არსი, მაგრამ ატრიბუტები განუყოფელია არსისგან, ამიტომ გამოთქმაში ,,ცოდნის მფლობელი" ერთი სიტყვა გულისხმობს თვით არსის არსებობას ხოლო მეორე-მის ატრიბუტს (და არა მეორე არსს).

გ. ალლაჰის ეს ატრუბუტები და არსი ინდეტური არ არის ვინაიდან ინდენტურობა ნიშნავს, რომ ორი არსი  აზრითაც და აღნიშვნითაც ერთი და იგივეა. ამ მიზეზის გამო, სუნიტების თვალსაზრისით, ალლაჰის ატრიბუტები არ არის არც  მისი არსის ინდენტური და არც მისთვის უცხო. ანუ ამ ატრიბუტებს ცნობიერებაში ადამიანი წარმოიდგენს ალლაჰის არსისგან განცალკევებულად (არსის არაინდენტურად), მაგრამ გარეგან სამყაროში ისინი შეუძლებელია წარმოვიდგინოთ, როგორც ალლაჰის არსისგან განცალკევებული სხვა დამოუკიდებელი არსებები (არსისთვის უცხო).

*ახლა კი განვიხილოთ ალლაჰის აუცილებელი ატრიბუტები ცალ-ცალკე.*

### *1. სიცოცხლე (ელ-ჰაიათ)*

**ელ-ჰაიათ** „ნიშნავს ცოცხლად ყოფნას" უზენაესი ალლაჰი ცოცხალია და ის სიცოცხლეს აძლევს ყველაფერს, მშრალ მკვდარ მიწასაც კი, ის ფლობს საწყისისა დასასრულის გარეშე მარადიულ სიცოცხლეს. სიცოცხლე ეს არის უზენაესი ალლაჰის სრულყოფილების ატრიბუტი. ვინაიდან სრულყოფილი არსებობა მხოლოდ ცოცხალს შეუძლია, ისეთი ატრიბუტების მფლობელი როგორიც არის ცოდნა, ნება, ძლიერება, ცოცხალი უნდა იყოს, სიცოცხლის საპირისპირო არის სიკვდილი. აბსურდული და შეუძლებელია ეს გაგება ალლაჰის მიმართ გამოვიყენოთ. აიათი სურადან ,,ფურყანი" 25\58 აცხადებს: ***,,და სასოებდე მარადიულს, რომელიც არ მოკვდება, და ქებითა განადიდე იგი. იგი საკმარისია, თავის მსახურთა ცოდვების მცოდნედ! "***

სურა ,,ტაჰას" 20\111 აიათში ნათქვამია: ***,,ყველა სახე დაიხრება უკვდავის, მარადისის წინაშე და წარწყმედილნი იქნებიან, ვინც უსამართლობის ტვირთი იტვირთა!"***

### *2. ცოდნა (ალ-ილიმ)*

**ალ-ილიმ** ნიშნავს ,,ცოდნას". ალლაჰი არის ის, ვინც იცის აბსოლუტურად ყველაფრის შესახებ. მან იცის წარსულზე და მომავალზე, დაფარულსა და აშკარაზე. ალლაჰის ცოდნა, არ არის მისი გაჩენილების ცოდნის მსგავსი, ის არ იზრდება და არ მცირდება. ალლაჰმა დასაბამიდან იცის ყველაფრის შესახებ, არ ახდენს რა ჩვენზე ძალდატანებით ზემოქმედებას ჩვენ მიერ განსაზღვრული ქმედებების შესრულებაზე. მარადიული ცოდნა მოიცავს ყველაფერს, მათ რიცხვში მომავალსაც, ისეთი ატრიბუტი, როგორიც არის ცოდნა, ალლაჰისთვის აუცილებელია, ხოლო უმეცრება, რომელიც ცოდნის საპირისპიროა ალლაჰთან მიმართებაში შეუძლებელი და სულელურია. წმინდა ყუარნში ნათქვამია: ***,,და მისთანაა გასაღებნი დაფარულისა , არავინ უწყის მის გარდა. და იცის, რაც ხმელეთზეა და ზღვაში. ერთი ფოთოლიც არ ჩამოვარდება მისი ცოდნის გარეშე, და არცა მარცვალი ნედლი და ხმელი მიწის წყვდიადში, რომ არ იყოს ცხად წიგნში."*** *(ენლამი 6\59)*

სურა ,,მუჯადელეს" 58\7 აიათში შემდეგია გაცხადებული: ***,,განა ვერ ხედავ, რომ ალლაჰი უწყის, რაცაა ცათა შინა და ქვეყანასა ზედა? და არ იქნება საიდუმლო ბჭობა სამთა, რომ არ იყოს მეოთხე ის და არც ხუთთა, რომ იგი არ იყოს მეექვსე და არც ნაკლები ამაზე და არც მეტი, რომ არ იყოს იგი მათგან, სადაც არ უნდა იყვნენ. მერე აღდგომის დღეს მათ ამცნობს იმას, რაც ჰქმნეს. უეჭველად, ალლაჰი ყოვლისმცოდნეა..."***

### *3. ნება (ელ-ირადე)*

**ელ-ირადე** ნიშნავს ,,ნდომას, სურვილს". უზენაესი ალლაჰისთვის დამახასიათებელია სურვილის გამოხატვა. ის ირჩევს: რომელი საგანი იყოს და რომელი არ იყოს, განსაზღვრავს მის დროსა და ადგილს, სად და როდის იყოს ის და სად და როდის არ იყოს. ის, რაც ალლაჰს უნდა, იქნება, ხოლო, ის, რაც არ უნდა, არ იქნება. საკუთარი ნების გამოხატვის (საკუთარ სურვილებში აბსოლუტური დამოუკიდებლობა) საპირისპირო არის იძულება (არათავისუფლება, დამოკიდებულება), რომელიც არაგამოყენებადია უზენაესი ალლაჰის მიმართ). სიტყვა ,,მეშიეთს" აქვს იგივე მნიშვნელობა, როგორც სიტყვას ,,ირადე". ალლაჰის ატრიბუტ-ძლიერებისთვის ამა თუ იმ მოვლენის განხორციელება ან პირიქით, არგანხორციელება, ასევე ამ მოვლენის თანამდევი დრო, ადგილი და გარემოება მისი განხორციელების შემთხვევაში, თანასწორი და ადეკვატურია. ალლაჰი ნების ატრიბუტით აკეთებს არჩევანს მრავალრიცხოვან ვარიანტთა შორის, რომლებიც მისთვის თანასწორი და ადეკვატურია. ნების ატრიბუტს დამოკიდებულება აქვს მხოლოდ დასაშვებ რამესთან ,,შესაძლებელთან" და არ ეხება ,,აუცილებელს" და ,,აბსურდულს", ვინაიდან ,,აუცილებელი" და ,,აბსურდული" შესაბამისად აუცილებელია არსებობდეს ან არ არსებობდეს. დავფიქრდეთ წმინდა ყურანის სტრიქონებზე:

***,,თქვი: ღმერთო ჩემო, ქონების ბატონ-პატრონო! უბოძებ ქონებას, ინებებ ვისაც, და ართმევ მას, ინებებ ვისაც, და აამაღლებ, ინებებ ვისაც, და დაამდაბლებ, ინებებ ვისაც;*** სიკეთე ხომ მხოლოდ შენს ხელთაა, უეჭველად, შენ ყოვლისშემძლე ხარ! ***"*** *(ალი იმრანი 3\26)*

***„ალლაჰისაა მეუფება ცათა და ქვეყნის. აჩენს, ინებებს რასაც; სჩუქნის ასულებს, ინებებს ვისაც და სჩუქნის ძეებს, ინებებს ვისაც;"*** *(შურა 42\49)*

ეს ალლაჰის ნების ატრიბუტის არსებობის მხოლოდ რამდენიმე მტკიცებულებაა. უზენაეს ალლაჰს აქვს ნების ორი სახე:

**ა) გამჩენის ნება (თექვინიი ირადე):** ნების ეს სახე მოიცავს ყველა გაჩენილს, თუ ნების ამ სახეს დამოკიდებულება ექნება რაიმე ნივთთან, მაშინ ის მაშინვე გაჩნდება. სურაში ,,ნაჰლი" 16\40 გამოყოფილია ნების სწორედ ეს სახე.

***,,ალლაჰისაა მეუფება ცათა და ქვეყნის. აჩენს, ინებებს რასაც; სჩუქნის ასულებს, ინებებს ვისაც და სჩუქნის ძეებს, ინებებს ვისაც."***

**ბ) საკანონმდებლო ნება** (**თაშრიი ირადე**): ეს არის ალლაჰის სიყვარული და კმაყოფილება რაიმეთი, მისი მოწონება და მიღება. ამ ნებით რაიმეს მოწონება მის გამოჩენას აუცილებელს არ ხდის, ნების ამ სახის მაგალითი შეგვიძლია ვნახოთ სურაში ,,ნაჰლი" 16\50: ***„ეშინიათ თავიანთი ღმერთის, მათი მბრძანებელის და ასრულებენ იმას, რაც დაევალათ".***

გაჩენის ნებას დამოკიდებულება აქვს სიკეთესა და ბოროტებასთან, მორჩილებასა და დაუმორჩილებლობასთან. საკანონმდებლო ნება არ ეხება მხოლოდ სიკეთესა და მორჩილებას.

### *4. ძლიერება (ელ-ყუდრეთ)*

**ელ-ყუდრეთ** ნიშნავს, რომ უზენაესი ალლაჰი არის უსაზღვრო ძლიერებისა და ძალის მფლობელი. ამ ატრიბუტით ის ძალაუფლებას ამყარებს მთელ პლანეტაზე, ზემოქმედებს, ცვლის, იცავს მას, სიტყვა ,,ძლიერების" უძლურობა შეუძლებელია ალლაჰთან მიმართებაში. სამყაროში ისეთი არაფერია, რომელზეც მისი ძლიერება არ ვრცელდებოდეს, სამყაროში ყველაფერი ალლაჰის ძლიერების წყალობით მიმდინარეობს.

***„ალლაჰი ცვლის დღესა და ღამეს. ამაშია შეგონება თვალხილულთათვის! ალლაჰმა გააჩინა ყოველი ცხოველი წყლიდან. მათგან ერთნი მუცელზე ხოხავენ, მეორენი ორ ფეხზე დადიან, ზოგი კი ოთხ ფეხზე. ალლაჰი იქმს იმას, რასაც ინებებს. უეჭველად, ალლაჰი ყოვლისშემძლეა!"*** *(ნური 24\44-45)*

ძლიერების ატრიბუტს, ისევე როგორც ნების ატრიბუტს დამოკიდულება აქვს მხოლოდ შესაძლებელთან". მათურიდის და ეშარის სკოლები მივიდნენ შეთანხმებამდე იმასთან დაკავშირებით, რომ ძლიერება არის საწყისის გარეშე მარადიული ატრიბუტი. მაგრამ ეშარის თვალსაზრისის მიხედვით, ძლიე-

რება არის ატრიბუტი, რომელიც ზეგავლენას ახდენს არარსებობიდან შესაძლებელი არსებების გაჩენის განხორციელებაზე.

### *5. სმენა (ეს-სემი)*

**ეს-სემი** ალლაჰი მსმენელია. მას ესმის ჩურჩულით, ხმამაღლა, ღიად და მალულად ნათქვამი ყველაფერი, რის შესახებაც საუბარი მიდის. ალლაჰს ყოველთვის ესმის. ალლაჰისთვის არ არსებობს არანაირი წინააღმდეგობა ყოველივე იმის ერთდროულად აღსაქმნელად, რის შესახებაც საუბრობენ. ალლაჰს არ ესაჭიროება არავითარი ორგანო იმისათვის, რათა ესმოდეს. სიყრუე და მოსმენის შეუძლებლობა ალლაჰთან შეუსაბამოა.

### *6. ხედვა (ალ-ბასარ)*

**ალ-ბასარ** ალლაჰი მხედველია. ალლაჰის მხედველობას ვერაფერი დაემალება. საიდუმლო, აშკარა, სინათლე, წყვდიადი, ყველაფერი, რაც სამყაროში არსებობს, ის ხედავს, ალლაჰისთვის ხედვის შეუძლებლობა აბსურდია. წმინდა ყურანში არსებობს მრავალი აიათი, რომელიც გვაძლევს ცნობებს იმის შესახებ, რომ ალლაჰი ყველაფერს ხედავს და ყველაფერი ესმის. ერთ-ერთი აიათი ასე ჟღერს: ***,,იგი უწყის თვალთა სიმუხთლეს და რასაც მალავენ გულნი. და ალლაჰი განსჯის ჭეშმარიტებით. ხოლო რომელნიც მოუხმობენ მის მაგიერ, ვერაფერს განსჯიან. უეჭველად, ალლაჰი ყოვლისმსმენი, ყოვლისმხედველია!"*** *მუმინი 40\19-20*

### *7. საუბარი (ალ-ქელამ)*

ალ-ქელამ, ამ ატრიბუტით ალლაჰმა შუამავლებს წმინდა წიგნები გადასცა, ხოლო ზოგიერთ მათგანთან საუბრობდა კიდეც. უზენაესი ალლაჰის ეს ატრიბუტი მარადიულია საწყისისა და დასასრულის გარეშე. რამდენადაც ეს ატრიბუტი ხაზს უსვამს სრულყოფილებას, ის არის ალლაჰში აუცილებლად არსებული. სიტყვის ,,საუბარი"-ს ანტიპოდები არის ,,დუმილის დაცვა" და ,,სიმუნჯე", რომლებიც შეუსაბამოა ალლაჰის არსთან და ამიტომ აბსურდულია, ჩვენ არ შეგვიძლია ვიცოდეთ საუბრის ატრიბუტის არსი. ის არ შედგება ბგერებისა და ასოებისგან. უზენაესის ატრიბუტს-საუბარს ,,აუცილებელ-

თან”, ,,შესაძლებელთან” და ,,აბსურდულთან”, ყოფიერებასთან და არარსებობასთან ისეთივე დამოკიდებულება აქვს როგორც ცოდნას. უზენაესი ალლაჰი ამ ატრიბუტით ბრძანებს, კრძალავს და გვამცნობს. წმინდა ყურანში ნაბრძანებია: ***,,და როცა მუსა მოვიდა ჩვენს დანიშნულ დროს, მისი ღმერთი დაელაპარაკა მას.”*** *(არაფი 7\143)*

***უთხარი: „რომ გარდაიქცეს ზღვები მელნად ჩემი უფლის სიტყვებისთვის, უთუოდ, დაიშრიტებოდა ზღვები, ვიდრე ჩემი უფლის სიტყვები გათავდება, რომც დავუმატოთ ამდენივე წასაშველებლად!“*** *(ქეჰფი 18\109)*

ყველა სკოლა მივიდა ერთიან აზრამდე იმასთან დაკავშირებით, რომ უზენაესი ალლაჰი მოლაპარაკეა, თუმცა ისინი წინააღმდეგობაში შევიდნენ მისი საუბრის დამამტკიცებელ ყურანთან დაკავშირებით, კამათობენ რა იმაზე, იყო თუ არა ყურანი შექმნილი. სელეფიტების მოსაზრების თანახმად, ყურანი არის ალლაჰის საუბარი და ის შექმნილად არ გვევლინება. ყურანი, არსებობს მარადიულად საწყისის გარეშე ისევე, როგორც ალლაჰი და მუდმივად დამახასიათებელია უზენაესისთვის. ყურანი შედგება არა მარტო ასოების, სიტყვების ან მხოლოდ მნიშვნელობებისგან, ის შედგება, როგორც ასოების, ასევე მნიშვნელობებისგან, ამიტომ ყურანის ასოებიც და სიტყვებიც შექმნილი არ არის.

მუთეზილები კი ამტკიცებენ რომ ყურანი, რომელიც შედგება ასოებისგან, ბგერებისგან და აიათებისგან სურებისგან და ჯუზებისგან (30 ნაწილი) წარმოადგენს ნაწარმოებს, რომელსაც აქვს შექმნილის ისეთი ნიშნები, როგორიც არის მოწესრიგებულობა, გარდაქმნა, ზეგარდმოვლენა და ამიტომ ისინი ყურანს ალლაჰსა და ადამიანებს შორის შუამავლობისთვის შექმნილად მიიჩნევდნენ. მუთეზილების თვალსაზრისის მიხედვით საუბარი ალლაჰის, როგორც მოლაპარაკეს შესახებ, ნიშნავს ,,ალლაჰის მიერ ჯიბრილში, შუამავალში, ბედისწერის წიგნში და ადამიანში, მათ მიერ ყურანის კითხვის დროს”. ამასთან ერთად სუნიტი ღვთისმეტყველების თვალსაზრისის თანახმად, ალლაჰი მოლაპარაკეა არა იმიტომ, რომ მან საუბარი შექმნა, არამედ იმიტომ, რომ მას დასაბამიდან ჰქონდა საუბრის ატრიბუტი. ვინაიდან, მუთეზილების მტკიცება, რომ სწორი ყოფილიყო, მაშინ ალლაჰი დახასიათდებოდა ყველაფრით, რაც მან შექმნა, მაგალითად, რადგანაც მან გააჩინა დღის სინათლე, მისთვის ,,თეთრი” უნდა ეწოდებინა.

სინამდვილეში კი ალლაჰისთვის ეს დამახასიათებელი არ არის. სუნიტმა ღვთისმეტყველებმა, ემხრობოდნენ რა შუალედს სელეფებისა და მუთეზილების შეხედულებებს შორის, საუბარი დაჰყვეს საკუთრად და სიტყვიერად, საკუთარი საუბარი უზენაესი ალლაჰისთვის აუცილებლად არის დამახასიათებელი, ის მარადიულია საწყისისგარეშე და მისი არსი ჩვენთვის გაუგებელია, ალლაჰი ფლობს რა ამ ატრიბუტს, მოსაუბრეა. სიტყვიერი საუბარი, რომელიც ამტკიცებს საკუთარი საუბრის არსებობას, არის ყურანის სიტყვები, რომელიც შედგება ბგერებისა და ასოებისაგან და არ წარმოადგენს მარადიულს საწყისის გარეშე, ვინაიდან მას აქვს გაჩენილებისათვის დამახასიათებელი თავისებურებები.

იმამ ეშარის (გარდ. ჰიჯრით 324 წ. ჩვ. წ.აღ. 936 წ.) აზრის თანახმად, საკუთარი საუბრის მოსმენა, რომელიც საწყისის გარეშე უზენასესი ალლაჰის მარადიული ატრიბუტია, შეიძლება. ვინაიდან რაც არსებობს, იმის მოსმენაც შეიძლება. უზენაესი ალლაჰი ყურანში ბრძანებს: ***„და თუ რომელიმე წარმართი თავშესაფარს გთხოვს, შეიფარე იგი, რათა მოისმინოს ალლაჰის სიტყვა. მერე კი უსაფრთხო ადგილას მიიყვანე. ეს იმიტომ, რომ ისინი უცოდინარი ხალხია.“*** *(თევბე 9/6)*

მათურიდის სკოლის მოსაზრების მიხედვით, ალლაჰის საკუთარი საუბრის მოსმენა შეუძლებელია. ამ აიათში მოხსენიებული გამოთქმა „დაე, მან ალლაჰის საუბარი გაიგონოს“ ნიშნავს შემდეგს; „დაე, მან მოისმინოს ალლაჰის საუბრის მტკიცებულება (ანუ სიტყვიერი საუბარი).

### *8. გაჩენა (თექვინ)*

ნიშნავს „არაფრისგან, არარსებობიდან რაიმეს გაჩენას“. სიტყვის „თექვინი“ სინონიმებია „ფიილ“ , „ჰალყ“, „თაჰლიყ“, „იჯად“, „იჰდას“, „იჰთირა“. უზენაესი ალლაჰი ერთადერთ გამჩენი და შემქნელია. იცის რა საწყისის გარეშე მარადიული ცოდნით და უნდა რა ეს საკუთარი ნებით, ის აჩენს ამას თავისი უსაზღვრო ძლიერებით. სამყაროში არ არის არაფერი, რომელიც მის მიერ არ არის შექმნილი. აქვს რა გაჩენის ატრიბუტი, ალლაჰი ქმნის, აძლევს ფორმას, საკვებს, წყალობას და სიკეთეს, აძლევს და ართმევს სიცოცხლეს, ზეგარდმოავლენს მწუხარებას. სურაში „ჰაშრი“ 59/24 ნათქვამია: ***„იგია ალლაჰი, გამჩენი, მაარსებელი, გამომსახველი...“***

გაჩენა არის საწყისის გარეშე ალლაჰის მარადიული ატრიბუტი. ის განსხვავდება ისეთი ატრიბუტებისგან, როგორიც არის ცოდნა, ნება, ძლიერება, ვინაიდან, ცოდნით წყალობით არსებობს ინფორმაცია იმის შესახებ, რა მოხდება. ძლიერების წყალობით ხორციელდება, ან პირიქით, არ ხორციელდება „შესაძლო“ ქმედება. ნების წყალობით, ქმედება, მისი განხორციელების ან არგანხორციელების არჩევა. ამ ქმედების გაჩენა ხდება გაჩენის ატრიბუტის წყალობით. გაჩენის უნარს აქვს უშუალო დამოკიდებულება ძლიერებასა და ნებასთან. მათურიდის სკოლის მიხედვით, გაჩენა არის ალლაჰისთვის აუცილებლად დამახასითებელი, საწყისის გარეშე მარადიული ატრიბუტი.

ეშარის სკოლის მიხედვით, რომლებიც ამ საკითხში ყველაზე ახლოს არიან მათურიდის სკოლასთან, გაჩენის ატრიბუტი არ ჰგავს ცოდნისა და ძლიერების ატრიბუტებს. ის არის იმ ღვთიური ქმედებების ატრიბუტი, რომლებიც ალლაჰისთვის შესაძლებელია და არა აუცილებელი. გაჩენის ატრიბუტის როლი არის გაჩენა, შექმნა. თუმცა ძლიერებისა და ნების ატრიბუტების შეერთბით ისეთივე შედეგი მიიღება და ცალკე ატრიბუტის გამოყოფის საჭიროება გამოირიცხა. ეშარიტებს არ შემოაქვთ ალლაჰისთვის აუცილებლად დამახასიათებელი გაჩენის ატრიბუტი, ვინაიდან მათი აზრით, თუ გაჩენას მივიღებთ საწყისის გარეშე მარადიულ ატრიბუტად, მაშინ გაჩენილიც ასევე საწყისის გარეშე მარადიული იქნება.

მათურიდის სკოლის წარმომადგენლები კი თვით გაჩენის ატრიბუტს საწყისის გარეშე მარადიულად მიიჩნევენ, ხოლო მის მიერ გაჩენილს—წარმოქმნილად, არა მარადიულად. ის, რომ გაჩენა წარმოადგენს მარადიულს, საწყისის გარეშე, ალლაჰისთვის აუცილებლად დამახასიათებელ ატრიბუტს, ისინი შემდეგნაირად ცდილობენ დაამტკიცონ:

1. თუ გაჩენას წარმოქმნილ ატრიბუტად მივიჩნევთ, მაშინ დამტკიცდებოდა, რომ წარმოქმნილი ატრიბუტი უწყვეტად იქნებოდა დაკავშირებული ალლაჰის არსთან, რაც სრულიად შეუძლებელია და აბსურდულია.

2. უზენაესმა ალლაჰმა, საწყისის გარეშე, თავის მარადიულ სიტყვაში საკუთარ თავს გამჩენი უწოდა. ალლაჰი საწყისის გარეშე, მარადიული გამჩენი რომ არ ყოფილიყო, მაშინ ის ან სიცრუეს ლაპარაკობდა, ან აუცილებელი იყო, რომ მიატოვებდა რა სიტყვა „გამჩენის“ ჭეშმარიტ მნიშვნელობას, მისული-

ყო მეტაფორული აზრის მქონე ასეთი ტიპის გამოთქმებამდე: „ალლაჰი გამჩენია მომავალში“ ან „ალლაჰს აქვს უნარი და ძალა, რათა გააჩინოს“. ალლაჰთან მიმართებაში ყველა ეს მოსაზრებები მიუღებელია.

3. გაჩენის ატრიბუტი, რომ წარწმოქმნილიყო, მაშინ ის სხვა გამჩენის მიერ იქნებოდა შექმნილი. ამან შესაძლოა, მიგვიყვანოს უსასრულო, უშედეგო ჯაჭვის ფუჭ წარმონაქმნამდე, რისგანაც გამოვიდოდა, რომ სამყაროს არ უნდა ეარსება, ან შედეგი იმ გამჩენის გარეშე გაჩენილების არსებობა იქნებოდა, რომელსაც თავისი არსებობისთვის არაფერი სჭირდება. ეს, თავის მხრივ მიგვიყვანდა იმ აბსურდულ აზრამდე, რომ სამყარო შეიძლებოდა გაჩენილიყო, მისი გამჩენის-ალლაჰის გარეშე.

4. ისეთ აუცილებელ ატრიბუტებს, როგორიც არის ცოდნა, ნება და ძლიერება, რომლებიც ადრე უკვე ვახსენეთ, კავშირი აქვს საგნების გაჩენასთან, მაგალითად, ცოდნისა და ნების ატრიბუტებისთვის, რომლებსაც კავშირი აქვთ ცნობილ და ჩვენთვის სასურველ საგნებთან, რატომ არ არის სრულებით აუცილებელი წარმოქმნილი იყოს? და როდესაც ეს გაჩენის ატრიბუტს ეხება, მაშინ რატომ ხდება ის წარმოქმნილი? ლოგიკით ხომ, ის არ უნდა იყოს წარმოქმნილი.

## ღვთიური ქმედებების ატრიბუტები (ალ-ჯაიზი ან ალ-ფიი)

ღვთიური ქმედებების ატრიბუტები—ეს არის ალლაჰის მოქმედებების ატრიბუტები, რომლებიც მისთვის აუცილებელი კი არა, არამედ შესაძლებელია, ანუ ისინი შეიძლება ალლაჰში იყოს ან არ იყოს. ეს ატრიბუტები არის არადამოუკიდებელი და წარმოიქმნება მისი ძლიერებისა და ნების წყალობით, ხოლო გაჩენის ატრიბუტი მათი წარმოქმნის წყაროს წარმოადგენს. ამ ატრიბუტების განხილვა მათი ხუთ ნაწილად გაყოფით შეიძლება.

### *(1) გაჩენა (ათ-თაჰლიყ)*

უზენაესი ალლაჰი ყველაფრის გამჩენია, რაც დედამიწაზე და ზეცაშია. ალლაჰს შეუძლია გააჩინოს ყველაფერი, რაც უნდა. თუ მას სურს, მაშინ ამას ქმნის, თუ არ სურს არ ქმნის. ის ქმნის სიკეთესაც და ბოროტებასაც. თუმცა ის კმაყოფილია ჩვენ მიერ სიკეთის არჩევით და არ იწონებს ჩვენ მიერ არჩეულ ბოროტებას. ყველაფერი, რაც მას უნდა, ქმნის, არის მისი ცოდნის, ძლიერებისა და სამართლიანობის შედეგი. მის მიერ გაჩენილ ყველა საგანში არის თავისი სიბრძნე და და თავისი იდუმალი აზრი. ჩვენ ყოველთვის ვერ აღვიქვამთ და ვაცნობიერებთ ამ დაფარულ აზრებს და მიზეზებს. აშკარა ნივთების (ცხადი მიზნით) გაჩენა არ არის ალლაჰის ვალდებულება. ეს, რომ მისი ვალდებულება ყოფილიყო, მაშინ ალლაჰის არ იქნებოდა ის, ვისთვისაც დაშვებულია შექმნას ყველაფერი, რასაც მოისურვებს. წმინდა ყურანში არის შემდეგი აიათი: ***„ალლაჰი ქმნის ყველაფერს, რაც უნდა“.*** *(ალი იმრანი 3/470)*

### *(2) ჭეშმარიტების გზაზე გამოყვანა (ალ-ჰიდაიე) და უმეცრების გზაზე გაყვანა (ად-დელალე)*

ალლაჰი თავისი სურვილის მიხედვით მიმართავს ჭეშმარიტების გზაზე ან პირიქით უმეცრებისა და შეცდომების გზაზე ყველას, ვისაც ისურვებს. არავის ალლაჰის გარდა, არ შეუძლია ადამიანები მიმართოს არც ჭეშმარიტების გზაზე (სწორი რწმენა) და არც უმეცრების გზაზე (არასწორი რწმენა). ერთიც და მეორეც ეს არის ალლაჰის მოქმედება. თუმცა ღვთის მონა-მსახურის უმეცრების გზაზე დადგომა, სხვა არაფერია, თუ არა მონა-მსახურის არასწორი არჩევანი, მის მიერ საკუთარი ნების არა სასიკეთოდ, არამედ ბოროტად გამოყენება. ალლაჰის ნება და ძლიერება არ აიძულებს და არ უბიძგებს მონა მსახურს უმეცრებისა და შეცდომების გზისკენ. ადამიანი თვითონ აკეთებს არჩევანს და თავის პირად ნებას მცდარი გზისკენ მიმართავს.

***„უეჭველად, ალლაჰი აცდენს ჭეშმარიტ გზას, ინებებს ვისაც და დაადგენს სწორ გზაზე, ინებებს ვისაც“.*** *(ფათირი 35/8)*

სუნიტ ღვთისმეტყველთა აზრით ეს აიათი ასე უნდა გავიგოთ:

„ალლაჰი ქმნის იმისთვის, ვისაც ისურვებს ჭეშმარიტების გზას, და ქმნის იმისთვის, ვისაც მოინდომებს—უმეცრების გზას“.

### *(3) შუამავლების გამოგზავნა და წიგნების გარდმოვლენა*

რადგანაც უზენაესი ალლაჰი მიმტევებელი, მომფრთხილებელი და თავისი მონა-მსახურების დამცველია, გარემოიცავს რა მათ თავისი წყალობებით, მან ადამიანებს შუამავლები გაუგზავნა, რომლებსაც შეეძლოთ მათთვის სწორი გზის ჩვენება. წიგნების საშუალებით, რომლებიც მათ შუამავლებთან ერთად გარდმოევლინებოდათ, ის უხსნიდა ჭეშმარიტებასა და სიმართლეს. ალლაჰის ყველა ქმედება შესაძლებელია, მაგრამ მისთვის არა აუცილებელი. მას რომ მოესურვებინა, შეეძლო შუამავლები და წმინდა წიგნები არც გამოეგზავნა. მაგრამ თავის მონა-მსახურების მიმართ გულმოწყალე უზენაესმა, მათ შუამავლები და წმინდა წიგნები გარდმოუვლინა.

***„და არ წარგვიგზავნიხარ შენ , თუ არა მოწყალებად სამყაროთათვის !“*** *(ენბია 21/107*

### *(4) აღდგომა და შეკრება (ალ-ბაღს ვე ალ-ჰაშრ)*

აღდგომა ნიშნავს ალლაჰის მონა-მსახურების ხელახალ გაცოცხლებას სიკვდილის შემდეგ. შეკრება, ნიშნავს ყველა გაცოცხლებულის ერთ ადგილზე შეკრებას, ჩადენილზე მათგან ანგარიშის მისაღებად. წმინდა ყურანში არის ასეთი სიტყვები: ***„ხოლო შემდეგ, განკითხვის დღეს, თქვენ აღგადგენენ.“*** *(მუმინი 23/18)*

***„უთხარი: „გააცოცხლებს მას, რომელმაც გააჩინა თავდაპირველად, რამეთუ იგი ყველა გაჩენილს უწყის.“*** *(იასინი 36/79)*

სურაში „იასინი“ 36/51 ასევე საუბარია იმაზე, რომ ალლაჰი, გააცოცხლებს რა ხელახლა თავის მონა-მსახურებს, მათ ერთ ადგილზე შეკრებს: ***„და ჩაიბერება საყვირში, მაშინ ისინი სამარეებიდან (წამომდგარნი) თავიანთი ღმერთისკენ გაემართებიან!“***

თუმცა ალლაჰისთვის თავისი მონა-მსახურების ხელახლა გაცოცხლება და მათ ერთ ადგილზე შეკრება ანგარიშის ჩასა-

ბარებლად არის არა აუცილებელი, არამედ დასაშვები ქმედება.

### *5. წყალობის გაღება (ათ-თანღიმ) და ტანჯვისა და მწუხარების ზეგარდმოვლენა (ათ-თაღზიბ)*

ვისთვისაც მოისურვებს, უზენაესი ალლაჰი წყალობებს და სიკეთეს აძლევს, ხოლო ვისთვისაც ისურვებს-ტანჯვას და მწუხარებას. თუ მას უნდა, მონა-მსახურს, თუნდაც მცირე გადაცდომისთვის, სასჯელის გარეშე არ დატოვებს, ხოლო თუ უნდა, შეუძლია დიდი ცოდვაც კი აპატიოს, ურწმუნოებისა და მრვალღმერთიანობის გამოკლებით. *(ნახ. სურა „ნისა“ 4/48).*

მონა-მსახურებისთვის წყალობის გაწევა, ასევე მათთვის ტანჯვისა და მწუხარების მოვლენა არის ალლაჰის არა აუცილებელი ქმედება. ერთ-ერთ აიათში ნაბრძანებია:

***„შეუნდობს, ინებებს ვისაც; და დასჯის, ინებებს ვისაც. ალლაჰისაა მეუფება ცათა და ქვეყნის და რაც მათ შორისაა. და მასთანაა მისაქციელი!“*** *(მაიდა 5/18)*

## მაინფორმირებელი ატრიბუტები (ალ-ხაბარ)

ასე ეწოდება ატრიბუტებს, რომლებიც გადმოცემულია ყურანსა და ჰადისებში. მაინფორმირებელი ატრიბუტების ნაწილი არის მხოლოდ წმინდა ყურანში, ასევე უტყუარ ჰადისებში (მუთავათირი). ალლაჰის ატრიბუტები არ არის სხვა გაჩენილთა თვისებების მსგავსი, მიუხედავად მათი ერთნაირი წარმოთქმისა (სახელწოდების). თუ ეს ატრიბუტები, მაინც ზედაპირული აზრით იქნება აღქმული, მაშინ ეს მიგვიყვანს გაჩენილებზე ალლაჰის დამსგავსებისკენ ან მისთვის სხეულის მიცემისკენ, რომელიც სივრცეში მდებარეობს (თეჯსიმ).

განვიხილოთ მიდგომა საკითხისადმი იმის შესახებ, თუ როგორ უნდა აღვიქვათ მაინფორმირებელი ატრიბუტები ქარაგმულ ჰადისებსა და მუთაბაშირ-აიათებში ოთხი პოზიციიდან.

1. **მუშებბიჰების, მუჯასსიმებისა** და **ჰაშევიების** თვალსაზრისის მიხედვით, ყურანის ტექსტში მოხსენიებული მაინფორმირებელი ატრიბუტები მათ მიერ აღიქმება გარეგნული აზრის მიხედვით. ამ ატრიბუტებს ისინი აღიქვამენ და თარგმნიან პირდაპირი მნიშვნელობით, ამით მათ ამსგავსებენ გა-

ჩენილთა თვისებებს. ისინი თავიანთ მსჯელობებს ისე აწყობენ, რომ საფუძვლად (პირველად პირობად) ცხად აიათებს არ იღებენ და ისინი მხოლოდ დამატების (მეორადი შესწორებები) სახით მოჰყავთ. აქვე ამატებენ, რომ ისინი ამას იგებენ ალლაჰის დიდებულებისთვის ღირსეული სახით. მაგრამ ეს შესწორებები არ შეესაბამება არსის ატრიბუტებს—უღირსის უარყოფა და გაჩენილებზე არდამსგავსება, იმიტომ, რომ ალლაჰს ისინი წარმოიდგენენ ობიექტად (სხეულის, ადგილისა და სხეულის ისეთი თვისებების მქონე, როგორიც არის გადაადგილება, ორგანოებად დაყოფა).

მაგალითად:

„იედ“— ხელი

„ვეჯჰ“-სახე.

„აინ“-თვალი.

„ისტივა“-მტკიცებულება, ამაღლება.

„მაჯი“-მოსვლა,

„იტიან“-მოვლენა, მოსვლა.

„ნუზული“-ჩამოსვლა.

ეს მოძრაობები უმეცრებაში ჩავარდნენ, რადგანაც მხედველობაში არ მიიღეს ალლაჰისთვის უღირსის უარყოფისა და გაჩენილებზე მისი არდამსგავსების პრინციპი, რომელიც დაფუძნებულია ცხად აიათებ-მუჰქემებზე, რომლებიც წარმოადგენს ამოსავალ წერტილს ჰადისებისა და აიათებ-მუშებბიჰების მიხედვით მსჯელობების გამოსატანად.

წმინდა ყურანში, ცხად აიათ-მუჰქემში ნაბრძანებია: ***„არავინ არის არაფერი მისი მსგავსი“.*** *(შურა 42/110)*

2. ისეთი მიმდინარეობების მოსაზრებების თანახმად, როგორიც არის ებუ **ყადერიასა** და **მუთეზილეს** მოძრაობები, ყურანის ქარაგმული აიათები, რომლებიც პირდაპირ გამოხატავს შედარებასა და დამსგავსებას, არ შეიძლება აღვიქვათ მათი გარეგნული აზრის მიხედვით, ამიტომ, შესაძლებლობის მიხედვით, საჭიროა აზრის განმარტება. თუმცა თუ ეს შეუძლებელი აღმოჩნდება, მაშინ ამ შემთხვევაში ისინი უარყოფაზე ორიენტირდებიან. მაგალითად, როდესაც მუთეზილები ატრიბუტ „იედის“ ან „ისტივას“ ინტერპრეტაციას აკეთებენ, ისინი

მიდიან მომდევნო, მარადიულ ცხოვრებაში ალლაჰის ჭვრეტის (რუიათულაჰი) შესაძლებლობის უარყოფამდე.

3. **სელეფებს** სჯეროდათ მაინფორმირებელი ატრიბუტების, არ წარმოიდგენდნენ მათ არანაირად და არ განმარტავდნენ, რათა დამსგავსებაში არ ჩავარდნილიყვნენ. ისინი აიათებს განმარტებას მთლიანობაში მხოლოდ ზოგჯერ აძლევდნენ. მათი თვალსაზრისის მიხედვით, უზენაესი ალლაჰის დიდებულებასთან შესაბამისი ამ ატრიბუტების არსი და ჭეშმარიტება, მხოლოდ სამყაროთა მბრძანებლისთვის არის ცნობილი, ხოლო ადამიანის გონებას მათი აღქმა არ შეუძლია. სურაში „ალი იმრანი“ 3/7 ნაბრძანებია: ***„ჩვენ ეს ვირწმუნეთ, —ეს ყველაფერი ჩვენი ღმერთისგან არის.“***

სელეფების მოსაზრების მიხედვით: „ალლაჰს აქვს ატრიბუტი „იად“. ჩვენ მას პირდაპირ ვერ ვიგებთ, არ ვთარგმნით და არ განვმარტავთ. ჩვენ მხოლოდ გვწამს მისი“. მაინფორმირებელი ატრიბუტების შესახებ  საკითხში სელეფების შეხედულებების სისტემას ასეთი რეზიუმე შეგვიძლია გავუკეთოთ: დამტკიცება (გულით), წარმოდგენის (გონებით), პირდაპირი თარგმნისა და განმარტების გარეშე, ვუარყოფთ ალლაჰის დიდებულებისთვის ყოველივე უღისრსს.

4. **პირველი სუნიტი ღვთისმეტყველები,** ისეთები, როგორიც იყვნენ იმამი მათურიდი (გარდ. 333/944) და ეშარი (გარდ. 324/936), ასევე სელეფებს მიჰყვნენ და არ განმარტავდნენ მაინფორმირებელ ატრიბუტებს. თუმცა, დაწყებული იმამ ალ-ჰარამეინ ებულ-მაალი ალ-ჯუვეინი (გარდ. ჰიჯრით 478 წ. ჩვ. წ. აღ. 1065 წ.) განმარტებები სუნიტთა ღვთისმეტყველებაშიც დაიწყო. შემდგომი ღვთისმეტყველების მოსაზრებების მიხედვით, ამ ატრიბუტების განმარტება უნდა ხდებოდეს გამჩენის დიდებულებისთვის საკადრის ფორმაში. ასეთნაირად სურა „ალი იმრანის“ მეშვიდე აიათი შემდგომში განმარტებული იქნა იმ სწავლულთა მიერ, რომლებიც მეცნიერებაში ავტორიტეტები იყვნენ და ფლობდნენ ცოდნასა და კომპეტენტურობას. თუმცა, განმარტების დროს, კატეგორიულად დაუშვებელია იმ დასკვნის გაკეთება, რომ ალლაჰს სწორედ ეს ჰქონდა მხედველობაში.

აქედან გამომდინარე, მაინფორმირებელ აიათებს ისინი შემდგნაირად განმარტავენ:

-„**იედ**“—ალლაჰის წყალობა, ძლიერება, მბრძანებლობა.

-„**ვეჯჰ**“-ალლაჰის არსი, არსებობა.

-„**აინ**“-ხედვა, დაკვირვება.

-„**ისტივა**“-მბრძანებლობა, ალლაჰის სიდიადე, ბატონობა.

-„**მაჯი**“-ალლაჰის ბრძანებების მოსვლა, ან მისი სიძლიერის ნიშნების გამოჩენა.

-„**ითიან**“- ალლაჰის სასჯელის დადგომა.

-„**ნუზული**“-ალლაჰის წყალობის ჩამოსვლა.

მოვიყვანთ რამდენიმე აიათს, რომლებიც შეიცავს მაინფორმირებელ ატრიბუტებს და განმარტებულია სუნას ახალი სწავლულების მიერ: ***„ხელი ალლაჰისა მათ ხელთა ზედაა“.*** *(ფეთჰი 48/10)*

***„უთხრა: „ჰე, იბლის! რამ დაგაბრკოლა შენ, რომ სეჯდე არ აღასრულე იმისთვის, ვინც გავაჩინე ჩემი ხელით? გადიდგულდი თუ გაამაყდი?“*** *(სადი 38/75)*

***„და მარადიულია არსი შენი ღმერთისა, ბრწყინვალისა და დიდებულისა.“*** *(რაჰმანი 55/27)*

***„და გადმოვასხი მე შენდა სიყვარული ჩემგან, რათა აღზრდილიყავი ჩემი მფარველობის ქვეშ!“*** *(თაჰა 20/39)*

***„მოწყალემ მესვეურობა ზემო აღმართა!“*** *(თაჰა 20/5)*

***„მოევლინება ღმერთის ბრძანება და ანგელოზები მწკრივებად დადგებიან!“*** *(ფეჯრი 89/22)*

***„ნუთუ ისინი მხოლოდ იმას ელოდებიან, რომ ალლაჰი გამოეცხადებათ ღრუბლების საფარიდან ანგელოზებითურთ? საქმენი გადაწყდა და საქმენი დაბრუნდებიან ალლაჰთან.“*** *(ბაყარა 2/210).*

„ღამის უკანასკნელ მესამედში (ნუზული)—ჩამოდის ჩვენი გამჩენის წყალობა უახლოეს ზეცაზე“ *(ბუჰარი “თაჰაჯჯუდი”, 14; მუსლიმი “სალათ ელ-მუსაფირინი”, 24).*

სუნიტი ღვთისმეტყველები აღნიშნავდნენ, რომ არსებობს ორი გზა, რომელსაც მაინფორმირებელი ატრიბუტების აღქმის საკითხში ისინი მიჰყვებიან, ერთი მათგანი არის სელეფების გზა. ხოლო მეორე—ჰალეფების (ჰალეფები არის იმამ მათურიდისა და ეშარის მიერ დაარსებული სკოლები), უფრო რაციონალური და ამხსნელი.

# 2. ბედისწერის რწმენა (წინასწარ განსაზღვრა)

### *ა. ადამიანის ქმედებები*

ადამიანის მოქმედება ორ სახეობად იყოფა: პირველი **ნებაყოფლობითი** ქმედებები, რომელსაც ადამიანი მისი ნებისა და არჩევანის მიხედვით ასრულებს (მაგალითად, კითხვა, წერა, და ა.შ.).

მეორე **უნებლიე** ქმედებები, რომელიც მისი ნების გვერდის ავლით წარმოიშობა (მაგალითად, ამოსუნთქვა, გულისცემა, კუჭ-ნაწლავთა სისტემის მუშაობა და ა. შ.).

ყველა ისლამური სამართლებრივი სკოლა ემხრობა მოსაზრებას იმის შესახებ, ალლაჰის მიერ შექმნილი უნებლიე (რეფლექტორული) მოქმედებების წარმოქმნის დროს ადამიანის ნება საერთოდ არ მონაწილეობს. მაგრამ ნებაყოფლობითი ქმედებები წარმოიქმნება ჩვენი ნების, ჩვენი სურვილის მიხედვით. ჩვენ ვიძენთ მიზღვევის-სასჯელის ან ჯილდოსმიღების უფლებას სწორედ ამ ნებაყოფლობითი ქმედებების საშუალებით. სუნიტების მოსაზრებების მიხედვით უზენაესმა ალლაჰმა გაგვაჩინა ჩვენც და ჩვენი ქმედებების ორივე სახეობაც. მაგრამ მოქმედებები, რომლებსაც გაცნობიერებულად ვასრულებთ, ვიყენებთ რა ჩვენს ნებასა და ძალას, ჩვენ გვეკუთვნის, იმის გამო, რომ ჩვენ ისინი ვამჯობინეთ, სწორედ, ამიტომ ჩვენ პასუხისმგებლობა გვაკისრია. უნებლიე ქმედებებზე პასუხისმგებლობას ჩვენ არ ვატარებთ, რადგანაც ისინი სრულდება ჩვენი ნებისა და ძალის მონაწილეობის გარეშე.

### *ბ. ნება და მისი როლი ადამიანის ქცევებში*

ადამიანებს თავიანთ ქცევებში აქვთ თავისუფალი არჩევანის შესაძლებლობა, ადამიანს შეუძლია ამ ჭეშმარიტებას საკუთარ მაგალითზე დააკვირდეს. და დარწმუნდეს, რომ ის თავისუფალია შესრულებულ მოქმედებებში. როდესაც ვამბობთ „ადამიანი თავისუფალია“, ეს ნიშნავს თვით ადამიანის მიერ ამ თავისუფლების გაცნობიერებას და მის რწმენას მასში.

უზენაესმა ალლაჰმა ადამიანებს წინასწარ განუსაზღვრა იმ არსებებად ყოფნა, რომელთაც აქვთ თავისუფალი არჩევანის

საშუალება, რომელთაც შეუძლიათ მის მიხედვით მოქცევა, ასევე მისცა მათ ნება და ძალა ამისათვის. ამიტომ ადამიანები თავისუფალნი არიან, საკუთარი არჩევანის თანახმად, შეასრულონ ან არ შეასრულონ რაიმე. მათ შეუძლიათ აირჩიონ ორი მიმართულებიდან ერთ-ერთი, რომელსაც მისცემენ უპირატესობას. პასუხისმგებლობა ნებაყოფლობითი მოქმედების შესრულებაზე ისე, როგორც მიზღვევის (სასჯელის ან ჯილდოს) უფლება, გაიცემა სწორედ თავისუფალი არჩევანის შესაძლებლობის მიზეზის გამო. მაგრამ ქმედებების შემქმნელად უზენაესი ალლაჰი გვევლინება, რომელმაც თავიდანვე იცოდა თავისი მონა-მსახურების ქცევები და ისინი წინასწარ განსაზღვრა.

უზენაესი ალლაჰი თვითონ ქმნის თავისი მონა-მსახურების ნებაყოფლობით თვისებებს, მათი არჩევანის მიხედვით. ეს არ ნიშნავს, რომ ადამიანების ქმედებების შექმნა მისი მოვალეობაა. ასეთია ალლაჰის მიერ დაწესებული ბუნების კანონები, რომლებსაც **„ადათულლაჰს“** ან **„სუნნეთულლაჰს“** ვუწოდებთ. შესაბამისად, ადამიანის წილად მოდის არჩევანი და ქმედებების შეძენა (ქესბი), ხოლო უზენაესმა ალლაჰმა, იცოდა რა თავიდანვე თავისი მონა-მსახურების ქცევები და მისწრაფებები, წინასწარ განსაზღვრავს და ქმნის მათ, ანუ ადამიანი არის შემძენი, ხოლო ალლაჰი-შემქმნელი.

სიკეთის გაკეთებისთვის ადამიანი დაჯილდოებული იქნება, ხოლო ბოროტების ჩადენისთვის პასუხს აგებს: ან დასჯას დაექვემდაბარება ან ალლაჰის მიერ შეწყალებული იქნება. არსებობს აიათები, რომლებიც ამტკიცებენ ადამიანში თავისუფალი არჩევანის არსებობას, ასევე მის პასუხისმგებლობას მისი არჩევანის მიხედვით, შესრულებულ საქმეებზე.

***„სულსა და ჩამომყალიბებელსა მისას! და მისთვის (სულისთვის) უკეთურობისა და მორჩილების შთამგონებელსა!“*** *(შემსი 91/7-8)*

***„უეჭველად, ჩვენ დავადგინეთ იგი ჭეშმარიტ გზაზე, მაგრამ მას შეუძლია იყოს მადლიერი ან უმადური“.*** *(ინსანი 76/3).*

***„და ვაჩვენეთ მას ბორცვებიანი ორი გზა (ჭეშმარიტი და მრუდე)?“*** *(ბელედი 90/10).*

***„უეჭველად, ნეტარ იქმნა (სული), ვინც განწმინდა იგი! უეჭველად, წარწყმედილ იქმნა (სული), ვინც შეეცადა მის (ნაკლოვანებების) დაფარვას!“*** *(შემსი 91/9-10)*

***„შეგონებად ადამიანისთვის,“*** *(მუდდესირი 74/36)*

***„ვინც ჰქმნა სიკეთე, თავის სასიკეთოდაა. ხოლო ვინც ჰქმნა ავი, იგი თავის საზიანოდაა. და როდია შენი ღმერთი, უსამართლო მსახურთა მიმართ?!“*** *(ფუსსილეთი 41/46)*

ამგვარად, სუნიტ ღვთისმეტყველთა აზრით, ალლაჰმა, იცოდა რა თავიდანვე თავისი მონა-მსახურების ქმედებები, წინასწარ განსაზღვრა ისინი და ქმნის. ამის მტკიცებულებას წარმოადგენს შემდეგი აიათები: ***„ალლაჰი გამჩენია ყველაფრის. და იგია მფარველი ყველაფერსა ზედა.“*** *(ზუმარი 39/62)*

***„თუმცა ალლაჰმა გაგაჩინათ თქვენც და რასაც თქვენ აკეთებთ.“*** *(საფფათი 37/96)*

უზენაესი ალლაჰი აქ საუბრობს იმაზე, რომ სწორედ ის არის ყველაფრის გამჩენი. გაჩენა, რომ ალლაჰის ატრიბუტი არ ყოფილიყო, ის ამის შესახებ არ გვამცნობდა.

***„თუმცა ალლაჰმა გაგაჩინათ თქვენც და რასაც თქვენ აკეთებთ“.*** *(საფფათი 37/96)*

ამ აიათში ხაზი აქვს გასმული იმას, რომ ალლაჰი ადამიანის ქმედებების გამჩენია.

***„იგია, რომელმაც დაადგინა თქვენთვის დედამიწა მორჩილად. დაე, იარეთ მის ზურგზე, რამეთუ მასთანაა აღდგომა..“*** *(მულქი 67/15).*

ყოვლისშემძლე ალლაჰი გვევლინება ერთადერთ გამჩენად და გასაჩენი საგნების ყველა წვრილმანის შესახებ ჯერ კიდევ მათ გაჩენამდე იცის. ადამიანმა კი მის მიერ შესრულებული ქმედებების ყველა წვრილმანი და დეტალი არ იცის. ასეთ შემთხვევაში ადამიანი, რომელსაც თავისუფალი არჩევანის შესაძლებლობა აქვს (არსებულებიდან), აკეთებს თავის არჩევანს და იძენს მოქმედებას. ალლაჰმა, რა კი იცის ადამიანის არჩევანი ჯერ კიდევ მის გაჩენამდე, თავისი მარადიული ცოდნის მიხედვით წინასწარ განსაზღვრა არჩეული ქმედება და ქმნის მას.

ისლამის ისტორიაში გამოიკვეთა ოთხი თვალსაზრისი ადამიანის ნებასთან და ნებაყლოფლობითი ქმედებების ფორმირებაში მის როლთან დაკავშირებით

### *ჯებრიე (სრული დამოკიდებულება)*

ჯებრიეს მიმდინარეობის თვალსაზრისის მიხედვით, რომლის დამაარსებელი იყო (ჯაჰმა ბინ სავფანი (გარდ. ჰიჯრით 128 წ. ჩვ. წ. აღ. 745 წ.), ადამიანი თავისუფალი არ არის

იმიტომ, რომ აბსოლიტურად მოკლებულია თავისუფალი არჩევანის შესაძლებლობას, ნებასა და ძალას.

ადამიანი იძულებულია შეასრულოს ის ქმედებები, რომლებიც მას უზენაესმა ალლაჰმა წინასწარ განუსაზღვრა. ის თამაშობს მარიონეტის როლს, არ ასრულებს რა არანაირ, პირადად მისგან გამომდინარე ქმედებებს. ის ზუსტად ისევე ირხევა, როგორც ქარის ნაკადის ქვეშ მის მიმართულებაზე დამოკიდებული ხის ფოთოლი.

ჯებრიების თვალსაზრისის მიხედვით, ყველა მოქმედება, რომელიც ადამიანში წარმოიქმნება, მთლიანად იქმნება ალლაჰის მიერ, ხოლო ადამიანს თავისუფალი არჩევანის შესაძლებლობა მხოლოდ ეჩვენება. მას არ აქვს არც ნება და არც ძალა. არსებობს მხოლოდ ფორმალური კავშირი მონა-მსახურსა და მის ქმედებებს შორის, სინამდვილეში კი ეს ალლაჰის ქმედებებია.

ჯებრიეს მიმდინარეობა ამ თვალსაზრისის დასამტკიცებლად, არგუმენტის სახით იყენებდა შემდეგ აიათებს, მცდარად განმარტავდა რა მათ: ***„ალლაჰი გამჩენია ყველაფრის. და იგია მფარველი ყველაფერსა ზედა.“*** *(ზუმარი 39/62)*

***„ალლაჰი უწყის, რას ატარებს თითოეული მდედრი , და რას იკლებს საშვილოსნო და რას იმატებს. და ყოველივე მის წინაშე კანონზომიერებითაა. “*** *(რაღდი 13/8)*

***„უეჭველად, ჩვენ ყველაფერი გავაჩინეთ თანაზომიერებით.“*** *(ყამერი 54/49)*

***„და იძულების გარეშე არ გაიღებდნენ.“*** *(თევბე 9/54).*

***„ალლაჰი ვისაც დაადგენს ჭეშმარიტ გზაზე, სწორედ, იგი ადგას ჭეშმარიტ გზას, და ვისაც ჭეშმარიტ გზას აცდენს, სწორედ ეგენი არიან წაწყმედილები.“*** *(აღრაფი 7/178)*

***„და თქვენ ვერ ისურვებთ, თუ არა ნება ალლაჰისა. “*** *(ინსანი 76/30).*

სინამდვილეში კი ეს აიათები ამტკიცებს ადამიანში თავისუფალი არჩევანის შესაძლებლობისა და ნების არსებობას. სუნიტმა ღვთისმეტყველებმა და მუთალიზიტებმა მწვავედ გააკრიტიკეს ჯებრიეს მიმდინარეობის თვალსაზრისი, რომლებიც ადამიანში ხედავდნენ ღვთიური ბედისწერის უნებისყოფო, უღონო და იძულებით შემსრულებელს.

ადამიანი, რომ იძულებული ყოფილიყო განსაზღვრული ქმედებები მხოლოდ შეესრულებინა, როგორც ამის შესახებ

ჯებრიები საუბრობენ, ეს იმის აღმნიშვნელი იქნებოდა, რომ მას არ აკისრია პასუხისმგებლობა თავის ქმედებებზე და არ აქვს უფლება მიზღვევაზე (ჯილდოზე ან სასჯელზე). სინამდვილეში კი ალლაჰმა ადამიანებს განსაზღვრული ქცევებისა და ქმედებების შესრულება უბრძანა, ასევე მათ აცნობა იმის შესახებ, რომ აკრძალვის დარღვევის შემთხვევაში ისინი სასჯელს მიიღებენ. ღვთის მონა-მსახურს, რომ პასუხისმგებლობა ეკისრებოდეს იმ ქმედებებზე, რომლებიც წარმოიქმნება მისი მისწრაფებების, ნებისა და ძალისგან დამოუკიდებლად, მაშინ ეს სისასტიკე და უსამართლობა იქნებოდა, რაც უზენაესი ალლაჰისთვის აბსოლუტურად არ არის დამახასიათებელი. ამის შესახებ აცხადებს აიათი სურადან „ფუსსილეთი“ 41/46: ***„ვინც ჰქმნა სიკეთე, თავის სასიკეთოდაა. ხოლო ვინც ჰქმნა ავი, იგი თავის საზიანოდაა. და როდია შენი ღმერთი, უსამართლო მსახურთა მიმართ?!“***

## ***„ყადერიე-მუთეზილე“ (აბსოლუტური თავისუფლება)***

მუთეზილების მოსაზრების თანახმად, ადამიანი აბსოლუტურად თავისუფალია. ადამიანები თავად ქმნიან თავიანთ ქმედებებს, ალლაჰის მიერ მათთვის მიცემული და შექმნისათვის მათში მუდამ არსებული ნებისა და ძალის წყალობით. თუ მონა-მსახურის თავისუფალი ნების ნაცვლად ქმედებები არჩეული და შექმნილი თვით უზენაესი ალლაჰის მიერ არის, მაშინ მათთვის მისაგებელი უსამართლობა და ჩაგვრა იქნება. მაგრამ ალლაჰი სამართლიანია და ჩაგვრა მისთვის დამახასიათებელი არ არის.

მუთეზილების მოსაზრების თანახმად, ადამიანის ქმედებები წარმოიქმნება მხოლოდ მისი ნებითა და ძალით. ისინი თავიანთი თვალსაზრისის დამტკიცებას ყურანის შემდეგ აიათებზე დაყრდნობით ცდილობდნენ:

***„და ალლაჰს ეკუთვნის რაცაა ცათა შინა და ქვეყანასა ზედა. და ალლაჰი ხომ ყველაფრის გარემომცველია.“*** *(ნისა 4/126)*

***„ღმერთო ჩვენო! უსამართლოდ მოვექეცით საკუთარ თავს.“*** *(არაფი 7/23)*

***„რომელთაც ირწმუნეს და გაჰყვნენ მათ შთამომავლობა რწმენით, მივუერთეთ მათაც შთამომავლობა მათი და არაფერს დავუკარგავთ ღვაწლთაგან. ყოველი ადამიანი მძევალია იმისა, რაც მოიხვეჭა.“*** *(ტური 52/21)*

***„უეჭველად, ჩვენ დავადგინეთ იგი ჭეშმარიტ გ ზაზე, მაგრამ მას შეუძლია იყოს მადლიერი ან უმადური...*** *(ინსანი 76/3)*

თუმცა ისინი, განმარტავენ რა მცდარად ამ აიათებს, მათი აზრი დაამახინჯეს, ვინაიდან ეს აიათები სწორედ იმას გვამცნობს, რომ ყველაფერი მხოლოდ ალლაჰის წყალობით იქმნება. მუთეზილების მტკიცება, რომ მონა-მსახური, რომელსაც აქვს ნება და ძალა შესაქმნელად, არის საკუთარი ქცევების შემქმნელი, ასევე ის, რომ არ არსებობს არანაირი კავშირი ალლაჰსა და ადამიანის მიერ შექმნილ ქმედებებს შორის, სუნას ახალი სწავლულთა მხრიდან კრიტიკას დაექვემდებარა. ვინაიდან წმინდა ყურანში თავად უზენაესი ალლაჰი გვამცნობს იმის შესახებ, რომ სწორედ ის არის ერთადერთი გამჩენი.

***„ალლაჰი გამჩენია ყველაფრის. და იგია მფარველი ყველაფერსა ზედა.“*** *(ზუმერი 39/62)*

***„ნუთუ ალლაჰის გარდა არსებობს სხვა გამჩენი?“*** *(ფატირი 35/3)*

***„არ არსებობს ღვთაება გარდა მისი, გამჩენი ყველაფრის.“*** *(ენღამი 6/102)*

ადამიანი პასუხისმგებელია არა ქმედებების შექმნაზე, არამედ საკუთარი არჩევანის თანახმად მათ შეძენაზე.

### *ეშარი*

სუნას ახლი სკოლის—ეშარის მოსაზრების თანახმად, რომელიც ორ უკიდურეს მოსაზრებას—სრულ დამოუკიდებლობასა და აბსოლუტურ თავისუფლებას— შორის შუალედურ მდგომარეობას იკავებს, ადამიანში ჩნდება ნება და ძალა, რომლებიც იქმნება მათი გამოყენების მომენტში და აბსოლუტურად არ ახდენს ზეგავლენას ქმედებების შექმნაზე. ალლაჰი ქმნის ადამიანის ქმედებას მისი არჩევანის შესახებ, საკუთარი მარადიული ცოდნის თანახმად, და უჩენს მას ნებასა და ძალას ამ ქმედებების შესაძენად (ქესბი). ამგვარად, ალლაჰი ქმნის ქმედებებს, ხოლო ადამიანი იძენს არჩეულ ქმედებებს. შექმნა ხორციელდება რაიმე საშუალებების გამოყენების გარეშე, ხოლო შეძენა ხორციელდება სწორედ ალლაჰის მიერ, ჩვენთვის მოცემული საშუალებების დახმარებით. ამიტომ ალლაჰი—შემქმნელია, ხოლო ადამიანი— შემძენი.

კავშირი მონა-მსახურსა და ქმედებებს შორის მდგომარეობს იმაში, რომ მონა-მსახური არის ქმედებების ობიექტი. ამი-

ტომ ეშარის თვალსაზრისს, რომლებიც მიიჩნევენ, რომ ადამიანში ნება და ძალა მუდმივად არ არსებობს, ჩნდება და ქრება ღვთიური ნების თანახმად, უწოდებენ „საშუალოს, სრულ დამოკიდებულებასთან ახლოს მყოფს".

***მათურიდი***

სუნას ახლი სკოლა—მათურიდისთვის დამახასიათებელია შეხედულება, რომელსაც უწოდებენ „საშუალოს, აბსოლუტურ თავისუფლებასთან ახლოს მყოფს". ამ შეხედულების თანახმად, ერთადერთი ალლაჰი გამჩენია, ხოლო მონა-მსახური შემძენი პირია. მაგრამ მათურიდის სკოლის მოსაზრების მიხედვით, ადამიანში მუდმივად არსებობს პოტენციური ნება და ძალა, რომელთა საშუალებით მას შეუძლია შესაძლო ქმედებები შეასრულოს. ადამიანის ნება ორ სახეობად იყოფა. ერთ-ერთი მათგანი საერთო (პოტენციური) ნებაა, ალლაჰის მიერ მოცემული და მის მონა-მსახურში მუდმივად არსებული, რომლის საშუალებითაც ადამიანს მრავალი შესაძლებლობიდან რომელიმე ქმედების არჩევა და რომელიმეს უარყოფა შეუძლია (თავისუფალი არჩევანის შესაძლებლობა) მეორე—ეს არის კერძო ნება, რომელიც უშუალოდ არის მიმართული იმ ქმედებისკენ, რომელიც ადამიანმა თავისი საერთო ნებით აირჩია. კერძო ნება არის მდგომარეობა, რომელიც გონების საზღვრებს გარეთ არ არსებობს და არ წარმოადგენს რაიმეს, ანუ ობიექტს. ამიტომ მისი აღწერა გაჩენილთა კრიტერიუმებით შეუძლებელია. ყოვლისშემძლე ალლაჰი თავის მონა- მსახურს მისი ნების თანახმად მოქმედების საშუალებას აძლევს, რათა მას პასუხისმგებლობა ჰქონდეს ჩადენილზე და ამიტომ მისი ნება იცავს მონა-მსახურის ნებას. როგორც ვხედავთ, თავისუფლების საკითხში მათურიდის სკოლა სხვებთან შედარებით მუთეზილეს მიმდინარეობასთან უფრო ახლოს არის. მაგრამ ქმედებების გაჩენის საკითხში ისინი მკვეთრად დაშორდნენ მუთეზილების შეხედულებებს, ამბობენ რა, რომ ყველაფრის ერთადერთი გამჩენი ალლაჰია. *(უფრო სრული ინფორმაციისთვის ნების თავისუფლებისა და იმ შეკითხვის შესახებ, რომელიც დაკავშირებულია ღვთის მონა-მსახურთა ქმედებების წარმოქმნასთან იხილეთ: საბუნი, მათურიდის აქაიდი, 139-142; თაფთაზანი, ქელამ ილმი ვე ისლამ აქაიდი190-201; ჰარფუთი, თენკიჰულ-ქელამ, 240-242).*

იმართლებდნენ რა თავს, მუთეზილები ამბობდნენ რომ სიტყვების: „მონა-მსახური თავისი ქმედებების შემქმნელია",

ქვეშ მათ მხედველობაში ჰქონდათ „შექმნა არსებულისგან, ალლაჰის მიერ მონა-მსახურისთვის მიცემული ძალის დახმარებით“. იმ დროს, როდესაც ალლაჰი არაფრისგან ქმნის. ისინი მივიდნენ სიტყვა შექმნის ასეთ განსაზღვრებამდე, მიიღეს რა არგუმენტების სახით წმინდა ყურანის შემდეგი აიათები:

***„...ოდეს ჩემის ნებით მიწისგან გამოძერწე ჩიტის ქანდაკება, შთაბერე მასში და იგი ჩემსა ნებითვე ფრინველად გადაიქცა;...“*** *(მაიდა 5/110)*

***„რაოდენ დიადია ალლაჰი, საუკეთესო გამჩენია!“*** *(მუმინუნი 23/14)*

მათი მოსაზრებით, ამ აიათებში შექმნა მიეწერება ღვთის მონა-მსახურს.

სუნიტი ღვთისმეტყველები კი მიიჩნევენ, რომ ამ აიათებში ნახსენებ სიტყვას „შექმნა“, ადამიანთან მიმართებაში აქვს „ალლაჰის მიერ შექმნილი შეძენილი თვისების“ მნიშვნელობა. მათი აზრით, მონა-მსახურთან მიმართებაში სიტყვა „შექმნის“ გამოყენება იწვევს ალლაჰის მოზიარეების არსებობის ასოცოაციას მაშინ, როდესაც შემქმნელი მხოლოდ ის არის.

### *გ. ბედისწერის რწმენა (წინასწარ განსაზღვრა და მისი აღსრულება—ყადერი და ყაზა)*

სიტყვა „ყადერის ლექსიკური მნიშვნელობა არის ზომა, რაოდენობა, ასევე რაიმეს შექმნა განსაზღვრული კრიტერიუმების მიხედვით. მისი ლექსიკური მნიშვნელობა კი არის უზენაესი ალლაჰის მარადიული ცოდნა ყველა იმ საგნის შესახებ, რომელიც მის მიერ იქნება შექმნილი. როგორც ამ განსაზღვრებიდან ჩანს, „ყადერი“ არის საკითხი, რომელსაც აქვს პირდაპირი დამოკიდებულება უზენაესი ალლაჰის ატრიბუტ—ცოდნასთან. „ყადერი“ არის ღვთიური კანონი, რომელიც სამყაროს და ასევე მასში არსებულ ყველა გაჩენილს მართავს, განსაზღვრული წესრიგისა და კრიტერიუმების თანახმად. ამასთან დაკავშირებით წმინდა ყურანში ნაბრძანებია: ***„ალლაჰი უწყის, რას ატარებს თითოეული მდედრი, და რას იკლებს საშვილოსნო და რას იმატებს.“*** *(რაღდი 13/8)*

***„არაფერი არსებობს, რომ არ იყოს ჩვენთან მისი საცავნი, და არ გარდმოვავლენთ მას, თუ არა განსაზღვრული რაოდენობით. “*** *(ჰიჯრი 15/21)*

***„უეჭველად, ჩვენ ყველაფერი გავაჩინეთ თანაზომიერებით.“*** *(ყემერი54/49)*

***„და მან გააჩინა ყოველი საგანი და განუსაზღვრა ჩინება!“*** *(ფურყანი 25/2)*

სიტყვა „ყაზას“ ლექსიკური მნიშვნელობა არის ბრძანება, გაჩენა, ხოლო ტერმინოლოგიური მნიშვნელობა—ალლაჰის მიერ რაიმეს გაჩენა, მისი მარადიული ნებისა და ძლიერების შესაბამისად მათთვის განსაზღვრულ დროში, საკუთარი მარადიული ცოდნის შესაბამისად (წინასწარ განსაზღვრის აღსრულება). ამგვარად, „ყაზა“ არის საკითხი , რომელსაც პირდაპირი დამოკიდებულება აქვს ალლაჰის ატრიბუტ-გაჩენასთან. (თექვინი). ეს ახსნა-განმარტებები ეკუთვნის მათურიდის სკოლას.

ეშარების მოსაზრების თანახმად, „ყადერისა“ და ყაზას“ მნიშვნელობებს აქვთ საპირისპირო აზრი, ანუ „ყაზა“ არის უზენაესი ალლაჰის მარადიული ცოდნა ყველა იმ საგნის დროის, ადგილისა, თავისებურებების, თვისებების შესახებ, რომლებიც მის მიერ იქნება გაჩენილი (წინასწარ გაზრახვა). ყადერი კი აღნიშნავს თითოეული რამის გაჩენას, ალლაჰის მარადიული ცოდნისა და წინასწარ განზრახვის მიხედვით მისი ვადის დადგომისთანავე, თვით ალლაჰის მიერ წინასწარ განზრახულ ფორმაში (წინასწარი განზრახვის აღსრულება).

ბედისწერის და მისი აღსრულების რწმენა (ყადერი და ყაზა) ნიშნავს იმის რწმენას, რომ ყველაფერი ხდება მისი ნებითა და სიძლიერით და იმას, რომ ყველაფრის გამჩენი მხოლოდ ის არის. სხვა სიტყვებით, რომ ვთქვათ, ის, ვისაც ალლაჰის ამ ატრიბუტების სწამს, დაჯერებულია ბედისწერაშიც (ყადერი და ყაზა).

ამ შემთხვევაში ბედისწერის რწმენა ნიშნავს იმის რწმენასაც, რომ გამჩენი ალლაჰის გარდა არანაირი სხვა გამჩენი არ არსებობს, ასევე იმას, რომ ყოველივე არსებული სიკეთე და სიავე, კარგი და ცუდი, სიტკბოება და მწუხარება, სულიერი და არასულიერი—ყველაფერი გაჩენილი არის უზენაესი ალლაჰის მიერ. ეს არის ასევე იმის რწმენა, რომ საგნებისთვის დამახასიათებელი ფორმები, სახეობები, თავისებურებები და თვისებები შექმნილი არის ალლაჰის მიერ, მისი ცოდნის, ნებისა და წინასწარ განზრახვის მიხედვით.

ბედისწერის რწმენა ნახსენები არ არის სურეების „ბაყარა" 2/177, 285 და „ნისას" 4/138 აიათებში, რომლებიც გვამცნობს რწმენის ბურჯებს. მაგრამ ჩვენ მიერ ადრე ნახსენებ აიათებში ნათქვამია იმის შესახებ, რომ ამ სამყაროში ყველაფერი დაკავშირებულია წინასწარ განზრახვასთან. ჩვენი შუამავალი მუჰამმედი ﷺ ზოგიერთ ცნობილ ჰადისში ასევე გვიხსნის, რომ ბედისწერის რწმენა, რწმენის ერთ-ერთ ბურჯს წარმოადგენს. ჯებრაილის ჰადისის სახელით ცნობილ ჰადისში ნათქვამია იმის შესახებ, რომ ჯებრაილ ანგელოზმა ალლაჰის შუამავალს ﷺ ჰკითხა: „რა არის რწმენა?" რაზეც მან უპასუხა; „ალლაჰის, მისი ანგელოზების, წიგნების, შუამავლების, განკითხვის დღის, სიკეთისა და ბოროტების წინასწარ განზრახვის რწმენა".

ყველაფერი, რაც ამ სამყაროში არსებობს, გაჩენილი იქნა უზენაესი ალლაჰის ცოდნით, ნებით და წინასწარ განზრახვით, ანუ გამოდის, რომ ყოველგვარ ნივთს, ყოველ გაჩენილს აქვს საკუთარი ბედისწერა. ის, რომ ყველაფერს თავისი ბედისწერა აქვს და ის, რომ ყველაფერი ალლაჰის მიერ შეიქმნა მისი ცოდნის, ნებისა და წინასწარ განზრახვის მიხედვით, იმამ მათურიდის (გარდ. ჩვ. წ. აღ. 944წ.) აზრით ნიშნავს შემდეგს:

„ალლაჰის მიერ ყოველივე იმის ცოდნა, რაც თავისუფალი ნების მქონე ადამიანების მიერ იქნება არჩეული, ასევე არჩეული საგნების ადგილი და სახეობები, ამ ცოდნის მიხედვით, ალლაჰის მიერ ამის სურვილი და ამ სურვილის თანახმად, ამ საგნების ბედისწერის წინასწარ განზრახვა და მათი გაჩენა, როდესაც დადგება მათთვის განსაზღვრული დრო, მისი მონა-მსახურების არჩევანის თანახმად" .

შესაბამისად, დასაბამიდან ალლაჰის ცოდნა რაიმეს შესახებ არ ახდენს ძალადობრივ, იძულებით ზეგავლენას მონა-მსახურის ნებაზე, არამედ კავშირი აქვს მხოლოდ მონა-მსახურის არჩევანთან. სხვა სიტყვებით, ალლაჰმა დასაბამიდან იცის იმის შესახებ, რასაც ჩვენ გავაკეთებთ. ამასთან დაკავშირებით, გადმოცემულის ასახსნელად შეიძლება რამდენიმე განსხვავებული მაგალითის მოყვანა:

ჩვენ ასტრონომიული და მეტეოროლოგიური დაკვირვებების წყალობით შეგვიძლია, წინასწარ გავიგოთ, თუ როდის მოხდება მზის ან მთვარის დაბნელება. ახლა კი უპასუხეთ შემდეგ კითხვას: „მოხდება მზის დაბნელება მხოლოდ იმიტომ, რომ ჩვენ მის შესახებ ვიცით?"არა. ჩვენ მის შესახებ მხოლოდ იმიტომ ვიცით, რომ ეს დაბნელება უნდა მოხდეს.

შემდეგი მაგალითი:

ვიღაც ადამიანმა იცის იმის შესახებ, რომ მისი შვილი ჭკვიანი, შრომის მოყვარულია, პასუხისმგებლობით ეკიდება დავალებების შესრულებას, რომ აქვს დამახსოვრებისა და მიხვედრილობის უნარი. მაგრამ როგორ შეიძლება ადამიანის ცოდნამ იმის შესახებ, თუ როგორია მისი შვილი, გავლენა მოახდინოს შვილის წარმატებებზე?

შესაბამისად, ცოდნა ობიექტის შესახებ დამოკიდებულია ამ ობიექტზე, ხოლო თვით ობიექტი დამოკიდებული არ არის მის შესახებ ინფორმაციაზე.

როგორც ზემოთნათქვამიდან ჩანს, მათურიდის სკოლის შეხედულებათა სისტემის მიხედვით; „ადამიანს აქვს ბედისწერა, რომელიც მას ალლაჰმა განუსაზღვრა, თვით ადამიანის არჩევანის მიხედვით“.

მუთეზილები კი მიიჩნევენ, რომ „რომ ადამიანი თავად განსაზღვრავს თავის ბედისწერას“. ამიტომ ზოგიერთმა სუნიტმა სწავლულმა ისინი ურწმუნოებაში დაადანაშაულა ან დაახასიათა ისინი, როგორც რელიგიაში სიახლის შემომტანნი.

მაგრამ არ უნდა დავივიწყოთ, რომ ბედისწერის არსი არის საიდუმლო, რომელიც მხოლოდ უზენაესმა ალლაჰმა იცის. ადამიანის უსუსურ, შეზღუდულ გონებას ამ პრობლემის გადაჭრა არ შეუძლია. ვინაიდან ადამიანის , რომელიც ემყარება მისთვის განუყოფელ ცნებას „დრო“, შეუძლია აღიქვას ღვთიური ცოდნა, ნება და ძლიერება, მაგრამ არ აქვს მათში ჩაწვდომისა და მათი შეთვისების უნარი და ძალა დროისგან დამოუკიდებლად. აი, რატომ მისცა შენიშვნა ალლაჰის შუამავალმა ﷺ თავის თენლამი მდევრებს, როდესაც ისინი ბედისწერის შესახებ კამათობდნენ. მან მათ შემდეგი სიტყვები უთხრა:

„განა თქვენ ეს გებრძანათ? ან მე თქვენთან ამისთვის მომავლინეს? თქვენამდე მცხოვრებნი განადგურდნენ, როგორც კი ამ თემაზე კამათი დაიწყეს. ამ თემაზე კამათს ყოველთვის უფრთხილდით!“

ბედისწერის (ყადერი და ყაზა) რწმენა ყველა მართლმორწმუნე მუსლიმის ვალდებულებაა. მაგრამ ადამიანებს არ შეუძლიათ თავიდან აიცილონ თავიანთი პასუხისმგებლობა, ბედისწერის მომიზეზებით. ისევე როგორც ადამიანი არ სჩადის ცოდვას იმის მომიზეზებით, რომ „ალლაჰმა წინასწარ ასე განსაზღვრა“, ზუსტად ასევე, ჩაიდენს რა ცოდვას, მან საკუთა-

რი თავი უდანაშაულოდ და უცოდველად არ უნდა ჩათვალოს და არ თქვას: „რა შემიძლია გავაკეთო? ასეთია ჩემი ბედისწერა, ასე განკარგა ალლაჰმა“. ადამიანი არ თავისუფლდება პასუხისმგებლობისგან ჩადენილი ქმედებებისთვის. ალლაჰმა შექმნა ეს ქმედებები, იცოდა რა დასაბამიდან ადამიანზე და მის არჩევანზე.

ერთხელ, ჩვენი შუამავალი ﷺ ღამის სავალდებულო ნამაზის შესრულების შემდეგ ალისთან ოთახში შევიდა და როდესაც დაინახა, რომ ის დასაძინებლად ემზადებოდა, ჰკითხა: „ნუთუ თეჰეჯჯუდ-ნამაზს არ ასრულებ?“ (ეს ნებაყოფლობითი ღამის ლოცვა ძალიან მოწონებულად მიიჩნევა) ალიმ მას უპასუხა: „ალლაჰის შუამავალო ჩვენი სიცოცხლე ალლაჰის ხელშია, თუ მას უნდა მოგვცემს, თუ არ უნდა, არ მოგვცემს (თუ ალლაჰი ჩემს გაღვიძებას მოინდომებს გამაღვიძებს).“ ალლაჰის შუამავალმა ﷺ თავისი მადლმოსილი ხელი მუხლებზე დაირტყა და თქვა: „რამდენად ნაჩქარევია ადამიანი თავის დასკვნებში)?“

ის უკმაყოფილო დატოვა ალი იბნ აბუ ტალიბის პასუხმა, რომელიც ქმედების გარეშე ბედისწერაზე ამყარებდა იმედს.

აი, კიდევ ერთი შემთხვევა:

ქურდობის ჩამდენი ადამიანი ხალიფა ომართან (გარდ. ჰიჯრით 23 წ. ჩვ. წ. აღ. 644 წ.) მიიყვანეს, ხალიფას კითხვაზე, თუ რატომ ჩაიდინა ქურდობა, მან უპასუხა: „ასე განიზრახა წინასწარ ალლაჰმა“. ხალიფა ომარმა თქვა: „ოცდაათი დარტყმა მათრახით, ხოლო შემდეგ ხელი მოჰკვეთეთ!“ როდესაც ქურდმა ასეთი მკაცრი სასჯელის მიზეზი იკითხა, ომარმა უპასუხა: „მას, ვინც ქურდობას სჩადის ხელს ჭრიან, მას, ვინც ალლაჰზე ცრუობს მათრახს ურტყამენ.“ (იმისათვის, რომ ქურდობასთან დაკავშირებული დანაშაულის გადატანა მას ბედისწერაზე უნდოდა და ამით ცდილობდა ჩადენილი ცოდვისთვის პასუხისმგებლობა თავიდან აეცილებინა).

როგორც ზემოთ იყო ნათქვამი, ბედისწერის არსი არის უდიდესი საიდუმლო. უზენაესი ალლაჰის გარდა, არავინ იცის ბედისწერის ყველა წვრილმანის შესახებ. საქმისთვის, რომელსაც ჩვენი არჩევანისა და სურვილის თანახმად ვასრულებთ და რომელიც დასაბამიდან წინასწარაა განზრახული ალლაჰის მიერ მისი ცოდნის მიხედვით, ჩვენ თავადვე ვართ პასუხისმგებელნი, ვინაიდან ჩვენი არჩევანი და ნება ამა თუ იმ მხარის-

კენ მივმართეთ და გავხდით იმის მიზეზი, რომ ბედისწერა ამ თუ იმ სახით ჩვენ წინაშე წარსდგა. არასწორი იქნებოდა, თუ ბედისწერის იმედზე, სამუშაოს მივატოვებდით იმის ნაცვლად, რომ მას გულდასმით შევუდგეთ, გამოვიყენებთ რა მას, როგორც ჩვენთვის ბოძებული წარმატების მიზეზს. ვინაიდან უზენაესმა ალლაჰმა ყველაფერი მთელ რიგ მიზეზებს დაუკავშირა. თუ ადამიანი მათ შეასრულებს, მაშინ ალლაჰი შექმნის ამ მიზეზების შედეგს. ასეთია ღვთიური კანონი.

### *დ. ალლაჰის იმედზე ყოფნა (ეთ-თევექქული)*

სიტყვის ,,ეთ-თევექქულის" ლექსიკური მნიშვნელობა არის ნდობა, საყრდენი, საქმის გადაცემა ვინმესთვის. ტერმინოლოგიური მნიშვნელობა კი არის, საბოლოო მიზნის მისაღწევად ყოველივე აუცილებლის გულდასმით შესრულების შემდეგ სრული იმედის დამყარება უზენაეს ალლაჰზე, მისდამი ნდობა და მისთვის ყველაფრის გადაცემა. მაგალითად: ფერმერი დასაწყისში ხნავს მიწას, ამზადებს რა ნიადგას დასათესად, შემდეგ თესავს თესლს, წმინდავს მინდორს მავნე ბალახისგან, ასხურებს ნათესებს შხამქიმიკატებს, თუ საჭირო გახდება, შეაქვს სასუქი, ხოლო შემდეგ, კარგი მოსავლის მოლოდინში იმედს ამყარებს ალლაჰზე და ენდობა რა მას, ელოდება შედეგს. თუ წინასწარ ზემოთ მითითებულ ოპერაციებს არ შეასრულებს და დადებით შედეგს ასე დაელოდება, მაშინ ეს არაფერია თუ არა სიზარმაცე, ხოლო ასეთი პოზიცია არ არის ალლაჰის იმედად ყოფნის გაგებასთან თავსებადი. ალლაჰის იმედზე ყოფნა მართლმორწმუნე მუსლიმებში არის ბედისწერის რწმენის შედეგი. ადამიანი, რომელიც ალლაჰს ემორჩილება და იმედს მასზე ამყარებს, ეს არის ადამიანი, რომელიც უსიტყვოდ ემორჩილება მას, სწამს რა თავის ბედისწერის და თავის დანიშნულების. მაგრამ ეს სრულებითაც არ ნიშნავს ჩამორჩენილობას, სიზარმაცეს და უმოქმედობას. თითოეული მართმორწმუნე მუსლიმი ვალდებულია გაიცნობიეროს ღვთიური კანონებისა და წესრიგის ჩარჩოებში მომხდარი ბუნებრივი მოვლენების მიზეზ-შედეგობრივი კავშირი. შეუძლებელია მოსავლის აღება თუ თავდაპირველად თესლს არ დავთესავთ. შეუძლებელია ავადმყოფობისგან განკურნება თუ წამალს არ გამოვიყენებთ. შეუძლებელია ალლაჰის კმაყოფილების მოპოვება თუ რელიგიის ბრძანებებს არ შევასრულებთ. ასეთია ღვთიური წესრიგი

და ასეთია წინასწარი განზრახვა უზენაესი ალლაჰის მიერ თავისი გაჩენილებისთვის დაწესებული, ხოლო რადგანაც ასეა, ალლაჰის იმედზე ყოფნა ნიშნავს მცდელობას, მუშაობას ამასთან იმის არდავიწყებას, რომ ,,ალლაჰი ჩვენთან არის." ჩვენი შრომის შედეგს მისგან უნდა ველოდოთ. ერთი აიათი შემდეგს აცხადებს: ***,,და როცა რამე საქმეს გადაწყვეტ, ალლაჰს მიენდე, უეჭველად, ალლაჰს უყვარს მინდობილები!" (****იმრანი 3/159)*

ალლაჰის შუამავალმა ﷺ ბედუინს, რომელმაც თავისი აქლემი არ მიაბა და თქვა, რომ ალლაჰის იმედზეა, უთხრა:

*,,ჯერ აქლემი დააბი, ხოლო შემდეგ ალლაჰის იმედზე იყავი." (თირმიზი, ყიამეთ, 60.)*

### *ე. ძალა (ალ-ისთითაათ)*

ეს სიტყვა ნიშნავს ძალას, ენერგიას, რომელიც უზრუნველყოფს ადამიანის ქცევების და ქმედებების წარმოქმნას. ჯებრიეს მიმდინარეობის თვალსაზრისის მიხედვით, ადამიანი უსულო საგნების მსგავსად მხოლოდ ესწრება ალლაჰის მიერ შექმნილი ქმედებების სცენაზე. ამიტომ შეუძლებელია საუბრის წაყვანაც კი ძალაზე, რომელიც ადამიანში არსებობს ქმედების დაწყებამდე ან მისი შესრულების დროს.

მუთეზილების მიხედვით, ადამიანში ყოველთვის არსებობს ძალა. თავის ქმედებებზე პასუხისმგებელი მონა მსახური აირჩევს რა შესასრულებლად ქმედებას, უნდა ფლობდეს აუცილებელ ძალას მისი შესრულების დაწყებამდე, რომლის დახმარებით ის თვითონ შექმნის თავის ქმედებას, მის წარმოქმნაში ალლაჰის მონაწილეობის გარეშე.

სუნიტი ღვთისმეტყველების (მათურიდის სკოლა) თვალსაზრისის მიხედვით, საუბარი შეიძლება მიდიოდეს ძალის ორ ტიპზე: პირველი ტიპი არის პოტენციური ძალა (შესაძლებლობა), რომელიც ადამიანში არსებობს ნებისმიერი ქმედების წარმოქმნამდე და ნიშნავს საშუალებების, ჯანმრთელობის საკმარისობას და ორგანოთა დაუზიანებლობას. რელიგიური ვალდებულების შესასრულებლად. ძალის ეს სახეობა შეადგენს საფუძველს, ძალის სწორედ ასეთი სახეობის შესახებ, რომელიც ჯანმრთელობის, საკმარისი ქონების და სხვა არსებობას ნიშნავს, რომლებიც რელიგიური ვალდებულების შესრულების საშუალებას გვაძლევს. საუბარი მიდის სურა ,,ალი იმრანის" 3\97 აიათში: ***,,ალლაჰი ავალდებულებს ადამიანს, ვი-***

*საც ძალა შესწევს, გაემგზავროს* (ქააბასკენ) *და მოინახულოს ეს სახლი.“*

მეორე სახეობა არის რეალური ძალა, რომელიც აუცილებელია ადამიანისთვის ნებაყოფლობითი ქმედებების შესასრულებლად. სუნიტების თვალსაზრისის თანახმად, ეს ძალა ადამიანში არასაჭიროების გამო, ქმედების შესრულების მომენტამდე არ არსებობს, მაგრამ, როდესაც ღვთის მონა-მსახური მიიღებს ქმედების შესრულების გადაწყვეტილებას, მიმართავს საკუთარ ნებას ამ ქმედების შესრულებისკენ. უზენაესი ალლაჰი ქმნის საჭირო ძალას და მას მონა-მსახურს აძლევს, ვინაიდან ძალა, რომლის შესახებაც ვსაუბრობთ, ადამიანში მუდმივად კი არა, დროებით არსებობს. ის ხან ჩნდება და ხან ქრება.

### *ვ. სიკეთე (ელ-ხაირ) და ბოროტება (ეშ-შერრ)*

ამ თემასთან დაკავშირებით ისლამში არსებობს სხვადასხვა მოსაზრებები. ყველა რელიგიური მიმდინარეობა, რომლებიც იღებენ იმას, რომ ალლაჰმა თავისი ნებითა და ძლიერებით შექმნა სიკეთე და მიიჩნევენ, რომ სიკეთე ალლაჰისგან მოდის სხვადასხვა აზრზე არიან იმასთან დაკავშირებით იყო თუ არა ბოროტება ალლაჰის მიერ შექმნილი მისი ნების მიხედვით, შეიძლება თუ არა ჩაითვალოს მართებულად კავშირის გავლება ბოროტების წარმოშობასა და უზენაეს ალლაჰს შორის.

სუნიტების თვალსაზრისის მიხედვით, უზენაესი ალლაჰი, რომელიც სამყაროთა გამჩენია, ქმნის სიკეთესაც და ბოროტებასაც თავისი ნების მიხედვით. ვინაიდან სამყაროში ყველაფერი მის ნებას, ძლიერებას და წინასწარ განზრახვას ასახავს. არ არსებობს უზენაესი ალლაჰის გარდა ძლიერების სხვა მფლობელი. თუმცა ღმერთი ქმნის რა ბოროტებას, არ იწონებს მას.

მუთეზილების მიმდინარეობა ბოროტების წარმოშობას ალლაჰთან არ აკავშირებს, რამდენადაც ალლაჰის ნებას ის აღიქვამს როგორც მიწერილობას, მოწონებას. მათი თვალსაზრისის მიხედვით, ალლაჰს სურს და ქმნის სიკეთეს ხოლო ბოროტება მას არ უნდა და არ ქმნის. ვინაიდან, მათი აზრით, ისევე, როგორც საძაგლობაა ბოროტების შექმნა, ასევე საძაგლობაა ბოროტების შექმნის სურვილიც და ეს ნაკლს წარ-

მოადგენს, უზენაესი ალლაჰი კი ნაკლოვანებებისაგან თავისუფალია.

სუნიტების თვალსაზრისის მიხედვით, ბოროტების ჩადენა და ბოროტი თვისებების ქონა არის საზიზღრობა. მაგრამ ბოროტების შექმნა ასეთი არ არის. მაგალითად, მხატვარი მისდევს რა თავისი ხელოვნების ყველა კანონსა და წვრილმანს, ხატავს მახინჯი, უსიამოვნო ადამიანის სახეს. იმისათვის, რომ გამოვხატოთ ჩვენი აღფრთოვანება მისი ოსტატობით, ასევე მოწონება გამოვხატოთ მხატვრის მიმართ, ვამბობთ: ,,როგორი შესანიშნავი ნახატია." ამ სიტუაციაში ის, რომ ნახატის ობიექტი მახინჯია, არ წაერმოადგენს იმის მიზეზს, რათა მივიჩნიოთ, რომ თვით ნახატი უვარგისია.

ამასთან ერთად გამჩენი ღმერთი აბსოლუტური მბრძანებელია, არსებობს მრავალრიცხოვანი იდუმალი აზრი და საიდუმლო, მის მიერ ბოროტების შექმნაში დაფარული საიდუმლოებებისა და აზრების არსში ჩვენი ჩაწვდომის უუნარობისგან დამოუკიდებლად. უზენაესი ალლაჰის ნებისმიერ გაჩენილში არის ბევრი სარგებელი, როგორც ერთი ადამიანისთვის, ასევე მთლიანობაში მთელი კაცობრიობისთვის. ჩვენ კი თავად, საკუთარი ნებით, ზოგჯერ ბოროტებას ვირჩევთ, ხოლო უზენაესი ალლაჰი, ჩვენი არჩევანის თანახმად, მას ქმნის. მაგრამ ალლაჰი იწონებს მხოლოდ სიკეთეს და არა ბოროტებას. სიკეთის ამრჩეველნი დაჯილდოებულნი იქნებიან, ხოლო ისინი, რომლებმაც ბოროტების კეთება გაიხადეს ცხოვრების მიზნად, დაისჯებიან. ის, რომ ბოროტება ხდება ალლაჰის ნებით და მის მიერ არის შექმნილი, სრულებით არ ნიშნავს, რომ ბოროტება ჭეშმარიტება, სამართლიანობა და სიმართლეა.

უზენაესმა ალლაჰმა საგნები და მათი საპირისპირო ისეთნაირად შექმნა, რომ ადამიანებმა შეძლონ და ადვილად გამოიცნონ სულიერი და უსულო, კარგი და ცუდი, კეთილი და ბოროტი, კმაყოფილება და მწუხარება. გარდა ამისა, ალლაჰმა გვიჩვენა მრავალი გზა, რომელიც გვეხმარება თავი დავიცვათ ბოროტებისგან ასევე მოგვცა ძალა შევეწინააღმდეგოთ მას. სამყაროში ბოროტება რომ არ ყოფილიყო, ჩვენ ვერ შევძლებდით სიკეთის აზრის გაგებასა და შეფასებას. მაშინ რეალიზებული არ იქნებოდა სამყაროს დაფარული აზრი, რომელიც მდგომარეობს იმაში, რომ ეს ცოდვილი სამყარო არის ადამიანის გამოსაცდელი ადგილი.

დაბადებიდან ადამიანს აქვს მიდრეკილება სიკეთის კეთებისკენ, ხოლო ბოროტებისკენ მიდრეკილებას ის მოგვიანებით იძენს. ამაში უდიდეს როლს თამაშობს აღზრდისა და სწავლების სტილი და მეთოდი, ასევე ადამიანის გარემოცვა, საზოგადოების ჩვეულებები და ტრადიციები. უზენაესმა ალლაჰმა სურა ,,ბაყარას" 286-ე აიათში გამოიყენა სიტყვა ,,**ქესბი**" სიკეთის შეძენასთან დაკავშირებით და სიტყვა ,,**იქთისაბი**" ბოროტების შეძენასთან დაკავშირებით. სიტყვა ქესბი ნიშნავს ,,შეძენას" ხოლო სიტყვა იქთისაბი-ძნელად შეძენას. შესაბამისად ადამიანი სიკეთეს ბუნებრივი სახით, ძალდატანების გარეშე იძენს. ბოროტებას კი იძენს მისი ბუნებისთვის არადამახასიათებელი გზით, იმყოფება რა ვინმეს ზეგავლენის ან ზემოქმედების ქვეშ. ასევე საკუთარი გაფუჭებული ხასიათის შედეგად.

### *ზ. ჭეშმარიტი გზა (ელ-ჰიდაიე)-უმეცრება (ედ-დელალე). ბედნიერება (ეს-საადეთ) უბედურება (აშ-შექავეთ)*

როგორც ღვთიური ატრიბუტების შესახებ თავიდან გამომდინარეობს, უზენაეს ალლაჰს შეუძლია, ჭეშმარიტების გზაზე გაიყვანოს ის, ვისაც მოისურვებს, ასევე შეიყვანოს უმეცრებაში თითოეული, ვისაც მოინდომებს. არ არსებობს არავინ ალლაჰის გარდა, ვინც ადამიანებს ჭეშმარიტების გზაზე გაიყვანდა ან მათ უმეცრებაში ჩაგდებას შეძლებდა. ორივე ეს ქმედება ალლაჰის ქმედებებია. რომელიმე გაჩენილისთვის ამ ქმედებების (ადამიანის გაყვანა ჭეშმარიტების გზაზე ან მისი ჩაგდება უმეცრებაში) მიწერა სხვა არაფერია, თუ არა ქარაგმული გამონათქვამები *(სურა „შურა" 42/52, „ისრა" 17/9, იბრაჰიმი 14/36)*

სუნიტ ღვთისმეტყველთა მოსაზრების თანახმად, სურა „ფატირის" 35/8 აიათი, რომელშიც ნათქვამია: ***„განა ის, ვისაც თავისი სიავე მოეკაზმა და სიკეთე ჰგონია? უეჭველად, ალლაჰი აცდენს ჭეშმარიტ გზას, ინებებს ვისაც და დაადგენს სწორ გზაზე, ინებებს ვისაც. მაშ, მათ გამო არ გალიო სული შენი მწუხარებით! უეჭველად, ალლაჰი უწყის, რასაც ისინი აკეთებენ."*** ასე უნდა გავიგოთ:

ალლაჰი უქმნის მას, ვისაც ისურვებს—ჭეშმარიტების გზას, და უქმნის მას, ვისაც ისურვებს—უმეცრების გზას."

ის, რომ უზენაესი ალლაჰი უქმნის უმეცრების გზას თავის მონა-მსახურს, ნიშნავს იმას, რომ ღვთის ეს მონა-მსახური იყენებს თავის ნებას ბოროტების ჩასადენად. ვინაიდან, თუ ადამიანი მცდარ გზას არ მიანიჭებს უპირატესობას, მას ღვთიური ნება და ძლირება ძალდატანებით უმეცრების გზაზე არ დააყენებს. წმინდა ყურანის სურაში „ნისა“ 4/79 ნაბრძანებია: ***„რაც კარგი რამ გეწიოს შენ, ალლაჰისგანაა ის, და რაც ცუდი რამ გეწიოს, შენი საკუთარი თავისგანაა.“***

მუთეზილების მიმდინარეობის მოსაზრების თანახმად, ალლაჰი მონა-მსახურს უმეცრად მიიჩნევს და მასზე მსგავსი მსჯელობა იმის შემდეგ გამოაქვს, როდესაც თვით მონა-მსახური უქმნის საკუთარ თავს ამ უმეცრებას. მუთეზილების ეს თვალსაზრისი სწორი რომ ყოფილიყო, მაშინ სურაში „ყასასი“ 28/56, მიმართავს რა თავის შუამავალს, ﷺ უზენაესი ალლაჰი შემდეგ სიტყვებს ბრძანებდა: ***„უეჭველად, შენ ვერ დაადგენ სწორ გზაზე, ვინც გიყვარს. მხოლოდ ალლაჰი დაადგენს ჭეშმარიტ გზაზე, ინებებს ვისაც“.***

ვინაიდან უკეთილშობილესი შუამავალი ﷺ, როგორც საყვარელ, ასევე არასაყვარელ ადამიანებს მიუთითებდა ჭეშმარიტების გზისკენ, რათა დახმარებოდა მათ ნამდვილი რწმენის შეძენაში. მაგრამ მასაც კი არც შეეძლო, ვინმესთვის ჭეშმარიტების გზა ებოძებინა, ვინაიდან ამის გაკეთება მხოლოდ უზენაეს ალლაჰს ძალუძს.

მათურიდის სკოლის მიმდევრები მიიჩნევენ, რომ „ყოფნა ბედნიერად“ (მათ, რომლებიც სამოთხეში მოხვდებიან) ან „უბედურად“ (მათ, რომლებიც ჯოჯოხეთში მოხვდებიან)— ეს არის ადამიანის თვისება. ისინი ამბობენ, რომ ის ვინც ბედისწერის წიგნში (ელ-ლევჰილ-მაჰფუზი) ჩაწერილი იყო, როგორც ბედნიერი (სეღიდ), შესაძლოა უბედური (შექი) გახდეს, ხოლო უბედური შესაძლოა ბედნიერებას ეწიოს. გამომდინარე აქედან, ისინი ამტკიცებენ, რომ ბედნიერ ადამიანს თავისი ქმედებების გამო შეუძლია უბედური გახდეს, ხოლო უბედური, პირიქით ბედნიერი. ვინაიდან ალლაჰს ძალუძს შეცვალოს ის, რაც მის მიერ ბედისწერის წიგნშია ჩაწერილი.

სურა „რაღდი“ 13/39 შემდეგს აცხადებს: ***„და ცვლის ალლაჰი და დააკანონებს იმას, ინებებს რასაც. და წიგნის არსი მასთანაა .“***

მაგრამ უზენაესი ალლაჰისთვის, მისი მარადიული ცოდნის წყალობით, ცნობილია ის, რაც ცვლილებებს დაექვემდებარება.

ეშარი კი მცნებებს „ბედნიერად ყოფნას“ და უბედურად ყოფნას“ განმარტავენ, როგორც ალლაჰის მარადიულ ცოდნას და მის სიტყვას იმის შესახებ, იქნება ადამიანი ბედნიერი (მოხვდება ის სამოთხეში) თუ არა. მათი თვალსაზრისის თანახმად ის, ვინც ალლაჰის მარადიული ცოდნით ჩაწერილია, როგორც ბედნიერი, არ შეიძლება უბედური გახდეს და პირიქით, ვინაიდან ალლაჰის ცოდნაში საუბარიც კი არ შეიძლება მიდიოდეს ცვლილებებზე. როგორც ჩანს, აზრთა სხვადასხვაობის მიზეზი დაფარულია იმაში, რომ სკოლები სხვადასხვანაირად განმარტავენ მცნებას „ბედნიერების ქონას (არქონას). ვინაიდან, საბოლოო ანგარიშით ორივე სკოლა ერთი და იგივე შედეგამდე მიდის. *(იზმირლი, იგივე ნაწარმოები, II, გვ. 195-197; საბუნი, იგივე ნაწარმოები გვ. 163-164; თაფთაზანი, იგივე ნაწარმოები გვ. 242-243).*

## 3. სხვა საკითხები, რომლებიც დაკავშირებულია თემასთან „ღვთიურობა“

### ა. *ყველაზე კარგი და სასარგებლო (სალაჰ-ასლაჰ)*

სიტყვა „ასლაჰ (სალაჰ)“ ნიშნავს საუკეთესოს, ყველაზე შესაფერისს და სასარგებლოს.

სუნას ახალი სწავლულთა აზრით, ალლაჰს აქვს დამოუკიდებელი ნება. ის ასრულებს იმას, რაც არ უნდა, ამიტომ არ არის ვალდებული შექმნას „სალაჰი“ თავისი მონა-მსახურებისთვის.

ამის საპირისპიროს, მუთეზილეს მიმდინარეობის წარმომადგენლები, ალლაჰის სამართლიანობის პრინციპიდან გამომდინარე, ამბობენ: რომ ალლაჰი ვალდებულია შექმნას ეს თავისი მონა-მსახურებისთვის. მათი აზრით, საპირისპიროს მტკიცება შეუძლებელია, რადგანაც თავისი სიბრძნით მას მონა-მსახურებისთვის კარგი უნდა. მუთეზილები ერთხმად მივიდნენ იმ დასკვნამდე, რომ „სალაჰის“ შექმნა ალლაჰისთვის ვალდებულებას (ვაჯიბს) წარმოადგენს. მაგრამ მათი აზრი გაიყო იმასთან დაკავშირებით, არის თუ არა ეს ალლაჰისთვის

ვაჯიბი ამ ქვეყანაზე, ან ამ ქვეყანაზე და განკითხვის დღეს, ან მხოლოდ განკითხვის დღეს.

სუნას ახალი სწავლულები აკრიტიკებდნენ ამ თვალსაზრისს, რადგანაც ეს ზღუდავს ალლაჰის ნებას და მიაწერს მას ვალდებულებას. მტკიცებულებად მათ მოჰყავდათ მრავალი არგუმენტი. აი, ზოგიერთი მათგანი:

1. ალლაჰი რომ ვალდებული ყოფილიყო „სალაჰი“ შეექმნა, მაშინ მას არ შეეძლო გაეჩინა საცოდავი ურწმუნო, რომელიც მწუხარებას განიცდის ამ ქვეყანაზე და განკითხვის დღეს ჯოჯოხეთში დაიტანჯება.

2. ალლაჰი რომ ვალდებული ყოფილიყო „სალაჰი“ შეექმნა, მაშინ მას არ შეეძლებოდა განეკარგა თავისი შესაძლებლობები და მისი წყალობა თავისი მონა-მსახურების მიმართ იძულებითი იქნებოდა. ასეთ შემთხვევაში მონა-მსახურებისგან მადლიერება საჭირო აღარ გახდებოდა იმიტომ, რომ თავისი მონა-მსახურებისთვის წყალობის ბოძებით, ის თავის ვალდებულებას შეასრულებდა.

3. ალლაჰი რომ ვალდებული ყოფილიყო „სალაჰი“ შეექმნა, მაშინ ის არ უბოძებდა წმინდა შუამავალს (სელლელლაჰუ ალეიჰი ვე სელლემ) უდიდეს წყალობას და მეტ შესაძლებლობებს, ვიდრე ებუ ჯეჰილს. ასეთ შემთხვევაში ალლაჰი ორივესთვის ყოველივე საუკეთესოს გააკეთებდა, რაც კი შეეძლო, ეს კი ასე არ არის იმიტომ, რომ უზენაესი ალლაჰი წმინდა ყურანში ბრძანებს: ***„ესაა ალლაჰის საზღვრები. და ვინც მორჩილებს ალლაჰს და მის შუამავალს, შეიყვანს იმას სამოთხეში, სადაც ძირს მდინარეები მოედინება, იქ დარჩებიან სამუდამოდ, და ესაა უდიდესი ნეტარება!“*** *(ნისა 4/113).*

4. ამ პრინციპიდან გამომდინარე, აბსურდული იქნებოდა ალლაჰისთვის იმის თხოვნა, რათა მან დაგვიცვას ცოდვილი ქმედებებისგან, რათა მოგვცეს წარმატება და ბედნიერება და აგვაცილოს ზიანი და უბედურება. ალლაჰმა თავისი მონა-მსახურებისთვის ყველაფერი ისედაც საუკეთესო სახით შექმნა.

5. ამ პრინციპიდან გამომდინარე ალლაჰს არ შეუძლია „სალაჰის“ შექმნა შეწყვიტოს, ეს კი ნიშნავს ქმედებებში მის სისუსტესა და იძულებას. მას, რომ თავისი ვალდებულებები მიეტოვებინა, ეს იმის აღმნიშვნელი იქნებოდა, ის არ აკეთებს

იმას, რასაც უნდა აკეთებდეს. ალლაჰი ყოველივე ამაზე მაღლა დგას. ამიტომ სუნას ახალმა სწავლულებმა თქვეს, რომ „სალაჰის“ შექმნა ალლაჰისთვის არის შესაძლებელი (ჯაიზი). *(საბუნი ასევე ეს ნაწარმოები გვ.155-156. თაფთაზანი, ასევე ეს ნაწარმოები, გვ. 234-247)*

### *ბ. სიბრძნე და მიზეზი (ჰიქმეთ-ილლეთ)*

ეს თემა მჭიდროდ არის დაკავშირებული „სალაჰთან“. ისლამის ყველა სწავლული აღიარებს, რომ ალლაჰი ჰაქიმია (ბრძენი), მაგრამ თითოული მიმდინარეობა მის ამ ატრიბუტს თავისებურად იგებს.

მუთეზილების და მათურიდის სკოლის მოსაზრებებით უზენაესი ალლაჰის ყველა ქმედებაში არსებობს სიბრძნე, მიზეზი და სარგებელი. მათში ჩაწვდომა ადამიანის გონებას შეუძლია. მაგრამ მუთეზილები ამტკიცებენ, რომ ალლაჰი ვალდებულია თავის გაჩენილებში სიბრძნე დაიცვას, მიზეზი და სარგებელი თავისი მონა-მსახურებისთვის, ხოლო მათურიდის სკოლა ამტკიცებს, რომ მის ქმედებებში სიბრძნე, მიზეზი და სარგებელი არის არა ვალდებულება, არამედ ალლაჰის წყალობა თავისი მონა-მსახურებისთვის.

ჯებრიეს მიმდინარეობა და ეშარის სკოლა უარყოფენ ალლაჰის ქმედებებში სიბრძნესა და მიზეზს, ამბობენ რა, რომ ალლაჰის ქმედებების კავშირი რაიმე მიზეზთან მისი დიდებულებისათვის არასაკადრისია. ეს ალლაჰის ნების შეზღუდვას ნიშნავს.

მათურიდის სკოლის მოსაზრების მიხედვით, სამყაროში არ არის არაფერი, რომელიც სიბრძნისა და მიზეზის გარეშე გაჩნდა. მაგრამ ადამიანის გონებას ამაში ჩაწვდომა ყოველთვის არ შეუძლია. ალლაჰის ქმედებებში სიბრძნისა და მიზეზის მონაწილეობა ნაკლი კი არ არის, არამედ პირიქით, სრულყოფილებას წარმოადგენს. ეს იმიტომ, რომ ალლაჰი ყველაფერზე მაღლა დგას, რათა რაიმე, ფუჭად და ზერელედ გააჩინოს.

### *გ. ჰუსნი-ქუბჰი*

სიტყვა „ჰუსნი“ ნიშნავს შესანიშნავს, ლამაზს, კარგს. სიტყვა „ქუბჰს“ აქვს საპირისპირო მნიშვნელობა ანუ „ცუდი, საძაგელი, საზიზღარი.“

არსებობს „ჰუსნი-ქუბჰის“ 5 ცნობილი მნიშვნელობა:

1. ყველაფერი, რაც თავის მიზანს შეესაბამება, კარგია, ხოლო ის, რაც არ შეესაბამება—ცუდი. მაგალითად, სამართლიანობა—-კარგია, ხოლო ჩაგვრა—ცუდი.

2. ის, რაც ადამიანი ბუნებას შეესაბამება კარგია, ხოლო ის, რაც არ შეესაბამება—ცუდი. მაგალითად, სიტკბო—კარგია, მწუხარება—ცუდი.

3. თვისება-ღირსება—შესანიშნავია, ხოლო თვისება-ნაკლი—საძაგელი. მაგალითად, ცოდნა-კარგია, ხოლო უმეცრება—ცუდი.

4. ქმედება, რომელიც ადამიანთა მოწონებას იწვევს, მშვენიერია, ხოლო ის, რაც გაკიცხვას იმსახურებს—საძაგლობა. მაგალითად გულუხვობა—მშვენიერია, ხოლო სიძუნწე—საძაგლობა.

5. ქმედება, რომელიც ალლაჰის კმაყოფილებას და მის მიერ მონა-მსახურის დაჯილდოებას იწვევს, შესანიშნავია, ხოლო ქმედება, რომელიც მის უკმაყოფილებას და შესაბამისად მონა-მსახურის დასჯას იწვევს—ცუდია. მაგალითად, ალლაჰის რწმენა, მისადმი თაყვანისცემა, სამართლიანობა—შესანიშნავია, ხოლო ამის საპირისპირო—ცუდი.

თუ პირველ ოთხ მნიშვნელობასთან დაკავშირებით განსაკუთრებული უთანხმოება არ არის, მეხუთე მნიშვნელობამ აზრთა სხვადასხვაობა გამოიწვია; არის თუ არა თვით ადამიანის ქმედებებში გაგება „შესანიშნავი-ცუდია“? შეუძლია თუ არა ადამიანის გონებას, ზეგარდმოვლენილი შარიათის გარეშე, დამოუკიდებლად გამოარკვიოს „კარგი-ცუდი“?

„ჰუსნი-ქუბჰის“ ცნებაში, რომელიც განსაკუთრებულ ადგილს იკავებს „ქელამის“, „აჰლაქის“, „უსულ ელ-ფიქჰის“ სწავლულთა ნაშრომებში, არის სამი საკამათო ასპექტი:

1. არის თუ არა თავისუფალი ნებით შესრულებულ ქმედებებში გაგება „შესანიშნავი-ცუდი“ ანუ „შესანიშნავი-ცუდი“ განისაზღვრება გონებით თუ შარიათით?”

2. თუ მივიღებთ, რომ „შესანიშნავი-ცუდი“ განისაზღვრება ლოგიკით, ჩნდება შემდეგი კითხვა: „შარიათის გარდმოვლენამდე ადამიანები მუქალლეფები იყვნენ?“

3. აძლევს თუ არა გაგება „შესანიშნავი-ცუდი“ მორჩილებისა და დაუმორჩილებლების, შესაბამისად, დაჯილდოებისა და დასჯის შესაძლებლობას, ან აძლევს თუ არა იმის საშუალე-

ბას მიეწეროს ადამიანს ის ქმედებები, რომელთა შესრულება მას არ შეუძლია. ამ მესამე ასპექტს ჩვენ განვიხილავთ შემდეგ ნაწილში „თექლიფუ მა ლა იუტაყ“.

ეშარის სკოლას და მუთეზილეს მიმდინარეობას ამ საკითხებში ერთმანეთისგან აბსოლუტურად საწინააღმდეგო მოსაზრებები აქვთ. მათურიდის სკოლა პირველ და მესამე საკითხი ეთანხმება მუთეზილეს მიმდინარეობის მოსაზრებებს, ხოლო მეორე საკითხში— ნაწილობრივ ეშარის მიმდინარეობას. ჯებრიეს მიმდინარეობა სამივე საკითხში ეთანხმება ეშარის მიმდინარეობას.

ისლამის სწავლულები ამ კითხვებზე ასე პასუხობენ:

1) ცნება „შესანიშნავი-ცუდი“ განისაზღვრება ლოგიკით თუ შარიათით?

ა) ეშარისა და ჯებრიეს მიმდინარეობის მოსაზრებების მიხედვით, ქმედებებისთვის, მათ საფუძველში, ცნება „კარგი-ცუდი“ დამახასიათებელი არ არის. მხოლოდ შარიათის ზეგარდმოვლენის შემდეგ იძენს ქმედებები ამ თვისებებს. ქმედებები არ არის ნაბრძანები იმის გამო, რომ ისინი „შესანიშნავია“. პირიქით, მათ „შესანიშნავი“ თვისებები მხოლოდ იმის გამო შეიძინეს, რომ ისინი ნაბრძანები იყო. ან ქმედებები აიკრძალა არა იმის გამო, რომ ისინი „საზიზღარია“, არამედ ისინი საზიზღარი გახდა იმის გამო, რომ აკრძალული იყო. თავიანთი მოსაზრებების დასამტკიცებლად ეშარისა და ჯებრიეს მიმდინარეობას მოჰყავთ შემდეგი არგუმენტები:

1. ქმედებებისთვის, თავდაპირველად, თვისება „კარგი-ცუდი“ დამახასიათებელი არ იყო, ამიტომ არ შეიძლება ვთქვათ, რომ ქმედებებს აქვთ ერთი და იგივე თვისება დამოუკიდებლად და მუდმივად. მაგალითად რაიმე ქმედებას ერთი ხალხი შესანიშნავს უწოდებს, ხოლო სხვას—საზიზღარს, რაც ამ ქმედების შეფასებას პირობითად ხდის.

თუმცა მათურიდის სკოლა, ეწინააღმდეგება რა ამ მოსაზრებას, ამტკიცებს, რომ ცნება „კარგი-ცუდი“, შეიძლება განსხვავდებოდეს, თუ გავითვალისწინებთ ერთი ქვეყნის მცხოვრებთა აზრს. მაგრამ ჩვენ უნდა გავითვალისწინოთ მთელი კაცობრიობის აზრი.

სხვადასხვა დროს ასობით ხალხები და საზოგადოებები, რომლებსაც ჰქონდათ თავისებური კულტურები, ერთი და იმავე ქმედებას ან საგანს მიაწერდნენ განსხვავებულ თვისე-

ბებს. ყველა შარიათი ერთადერთი მიზნისთვის ზეგარდმოვლინდა, რათა კაცობრიობას მიეღწია ამ უმაღლეს იდეალამდე—ალლაჰის მიერ ზეგარდმოვლენილი საერთო საკაცობრიო ფასეულობებამდე. ამ მიზეზის გამო მაღალი ზნეობრიობა, ალლაჰის არსებობა და მასთან დაკავშირებული ცოდნა გონიერი ადამიანების მიერ არსად იყო უარყოფილი.

3. ცნება „კარგი-ცუდი“ ქმედებების არსის საფუძველში რომ ყოფილიყო, მაშინ ის მათში უცვლელად იქნებოდა. მაგალითად; სიცრუე რელიგიაში ცუდ ქმედებად ითვლება, მაგრამ თუ საუბარია სიცრუეზე უდანაშაულო ადამიანის გადასარჩენად, მაშინ ის კარგ ქცევად მიიჩნევა და ადამიანი ვალდებული ხდება იცრუოს. ამიტომ შეიძლება ითქვას, რომ „სიცრუის“ არსის საფუძველში ჩადებული არ არის თვისება „შესანიშნავი-ცუდი.“

მათურიდის სკოლა ამაზე შემდეგნაირად პასუხობს: სიცრუე ყოველთვის ცუდია, ორი საზიზღარი ქმედებიდან ნაკლებად საზიანოს არჩევა მოგვიხდა. თუ სიმართლეს ვიტყვით, მოკლული იქნება უდანაშაულო ადამიანი და ჩადენილი იქნება უდიდესი ცოდვა. თუ ვიცრუებთ, მაშინ დიდი ცოდვას მცირე ცუდი ქმედებით თავიდან ავიცილებთ, რადგანაც უდანაშაულო ადამიანის მოკვლასთან შედარებით ტყუილის თქმა ძალიან პატარა ცოდვაა. ამ შემთხვევაში უდანაშაულო ადამიანის გადარჩენისათვის ტყუილის თქმა, მხოლოდ ასეთ შემთხვევაში დაშვებულია. ამიტომ არ შეიძლება ითქვას, რომ სიცრუე ცუდი აღარ არის.

4. ეშარის აზრით ადამიანი ქმედებებს ასრულებს ალლაჰის მიერ მისთვის შექმნილი ნების თანახმად. ამიტომ ქმედების შესრულება მხოლოდ გარეგნულად ჰგავს იმას, რომ ადამიანი მას საკუთარი ნებით ასრულებს, სინამდვილეში კი ამას იძულებით აკეთებს, ხოლო კარგისა და ცუდის ძებნა იძულებით ქმედებებში უაზრობაა.

5. ამაზე მათურიდის სკოლა შემდეგნაირად პასუხობს: ადამიანის კერძო ნება, რომელიც წარმოადგენს ალლაჰის მიერ შექმნილი საერთო ნების (თავისუფალი არჩევანის შესაძლებლობა) ნაწილს, ეს არის მის მიერ საკუთარი ნების მიმართვა რაიმე განსაზღვრულისკენ. კერძო ნება არ არის ობიექტი, ამიტომ მისი აღწერა გაჩენილთა კრიტერიუმებით შეუძლებელია. მას ადამიანი იყენებს, როგორც მისთვის მუდმივად დამახასიათებელ თვისებას. ამიტომ ასეთი ნების გამოყენების

დროს ადამიანი აბსოლიტურად თავისუფალია და ქმედება მას მიეწერება. გარეგან და შინაგან გარემოებებს ამ ნების განადგურება არ შეუძლია. რადგანაც ადამიანის მიერ შესრულებული ქმედებები, მას მიეწერება, ისინი იძენს თვისებას „შესანიშნავი-ცუდი.“

გ. მათურიდებისა და მუთეზილების აზრით ცნება „შესანიშნავი-ცუდი“ ჩადებულია თვით ქმედებების საფუძველში. ადამიანის გონებას შეუძლია გაიგოს ქმედებების უმრავლესობა და გამოარკვიოს, რა არის შესანიშნავის და რა—ცუდი შარიათის ზეგარდმოვლენის გარეშე. მაგრამ მას შემდეგ, როცა რელიგიამ დაადგინა ცნება „შესანიშნავი-ცუდი“, რომელიც ქმედებებს ეხება, ადამიანის გონება ამის კრიტერიუმი აღარ არის. მაგრამ ქმედებებს „შესანიშნავი“ და „საზიზღარი“ თვისებები, ზეგარდმოვლენილი შარიათით მაინც არ შეუძენიათ იმიტომ, რომ უზენაესმა ალლაჰმა ამ ქმედებების შესრულება იმის გამო ბრძანა, რომ ისინი თავისი არსით არის „შესანიშნავი“, ხოლო აკრძალა ისინი, რომლებიც თავიანთი არსით „ცუდია“.

***მათურიდის სკოლა ადამიანის ქმედებებს სამ ჯგუფად ჰყოფს:***

პირველ ჯგუფში შედის შემდეგი ქმედებები: ცოდნა გამჩენის არსებობის შესახებ და მისი რწმენა, შესაძლებელია ლოგიკური განსჯების გარეშე. სამართლიანობის, სიცოცხლის ხსნის ცოდნა ზეგარდმოვლენილი შარიათის გარეშე—გონებას მაშინვე შეუძლია გაიგოს, რომ ეს „შესანიშნავია.

მეორე ჯგუფში შედის ქმედებები, რომელთა შესახებ იმის თქმა, არის ისინი „შესანიშნავი“ თუ „საზიზღარი“, მხოლოდ ლოგიკური განსჯის გზით შეიძლება. მაგალითად, უდანაშაულო ადამიანის მკვლელის ხელიდან დახსნა, ტყუილის თქმით, ეს „კარგია“.

მესამე ჯგუფში შედის ქმედებები, რომელთა დამოუკიდებლად აღქმა ადამიანის გონებას არ შეუძლია. მათი თვისება „კარგი-ცუდი“ მხოლოდ შარიათით განისაზღვრება. მაგალითად, ღვთისმსახურების რიტუალები მათი ფორმა და შესრულების თენლამი მდევრობა.

შეიძლება მოვიყვანოთ მათურიდებისა და მუთეზილების შემდეგი მტკიცებულებები:

1. ცნება „კარგი-ცუდი“ ქმედებების არსის საფუძველში რომ არ ყოფილიყო, მაშინ შესაძლებელი იქნებოდა იმის თქმა, რომ შარიათის ზეგარდმოვლენამდე სიცრუე და ჭეშმარიტება თანაბარმნიშვნელოვანი იყო. შარიათში რომელიმე მათგანისთვის უპირატესობის მინიჭება აბსურდი იქნებოდა. ხოლო ბრძენ ალლაჰზე შეუძლებელია იმის თქმა, რომ ის აბსურდს სჩადის.

2. ცნება „კარგი-ცუდი“ ქმედებების არსის საფუძველში რომ არ ყოფილიყო, ადამიანისთვის რაიმეს შესრულების ან არ შესრულების დავალდებულება და ამისთვის მისი დაჯილდოება ან დასჯა, ლოგიკური არ იქნებოდა. რელიგიის დებულებები დაფუძნებულია უზენაესი ალლაჰის სიბრძნეზე და ცნება „შესანიშნავი-ცუდი“ ამ საფუძვლის ერთ-ერთ მნიშვნელოვან ნაწილს წარმოადგენს.

3. ცნება „შესანიშნავი-ცუდი“ რომ შარიათით ყოფილიყო განსაზღვრული, მაშინ შეუძლებელი იქნებოდა, რომ მთელი კაცობრიობა განსაზღვრულ ქმედებებს, როგორც „შესანიშნავს“ მოკიდებოდა, ხოლო ზოგიერთს-როგორც „საზიზღარს“.

2. ავალდებულებს თუ არა ცნება „შესანიშნავი-ცუდი“ ადამიანს პასუხი აგოს ალლაჰის წინაშე შარიათის ზეგარდმოვლენის გარეშე (არის თუ არა ადამიანი ამ შემთხვევაში მუქელლეფი)?

1. რადგანაც ეშარები არ აღიარებენ, რომ გონებას შეუძლია განსაზღვროს ცნება „შესანიშნავი-ცუდი“, შესაბამისად, მათი აზრით, შარიათის ზეგარდმოვლენის გარეშე, გონების მქონე ადამიანს არ აკისრია პასუხისმგებლობა მის მიერ ჩადენილ ქმედებებზე. მუქელლეფად ყოფნა შესაძლებელია მხოლოდ შარიათის ზეგარდმოვლენის შემდეგ იმიტომ, რომ უზენაესმა ალლაჰმა წმინდა ყურანში ბრძანა: ***„და ჩვენ არ ვყოფილვართ დამსჯელნი, სანამ არ წარვგზავნიდით შუამავალს!“*** *(ისრა 17/15)*

2. მუთეზილები, რომლებიც აღიარებენ, რომ ცნება „კარგი-ცუდი“ გონებით განისაზღვრება, ამბობენ, რომ იმ ცნებისთვის, რომელიც ადამიანის გონებისთვის მისაწვდომია, ადამიანს პასუხისმგებლობა აკისრია. ამიტომ ადამიანები, რომლებსაც შარიათი არ მიუღიათ, სადაც უნდა ცხოვრობდ-

ნენ ისინი, პასუხს აგებენ გასაგებად მისაწვდომ ქმედებებზე და ამისთვის დაჯილდოვდებიან ან დაისჯებიან.

3. ამ საკითხში მათურიდის სკოლა ორ ნაწილად გაიყო:

-პირველი ჯგუფი ეთანხმება ეშარის აზრს

მეორე ჯგუფი, რომელშიც იმამ მათურიდიც შედის, ამბობს: „ადამიანს პასუხისმგებლობა შარიათის ზეგარდმოვლენის გარეშეც ეკისრება. მან საკუთარი გონების დახმარებით ალლაჰის არსებობა უნდა აღმოაჩინოს და მისი ირწმუნოს, ხოლო დანარჩენი რელიგიური ბრძანებებისთვის, რომელთა გაგებაც სრული მოცულობით არ შეუძლია, მას პასუხისმგებლობა არ აკისრია“.

წმინდა ყურანში ნაბრძანებია: ***„უთხრეს: „ნუთუ ეჭვი გეპარებათ ცათა და დედამიწის გამჩენ ალლაჰში?“*** *(იბრაჰიმი 14/10)*

იმამი ებუ ჰანიფას მოსაზრება ასევე ამ ჯგუფს ემხრობა.

**„თექლიფუ მა ლა იუტაყ“:** ნიშნავს „ადამიანისთვის იმის დავალდებულებას, რაც მის ძალებს აღემატება“. ეს თემა არის „ჰუსნი-ქუბჰის“ გაგრძელება.

პირველ რიგში ვუპასუხოთ შემდეგ კითხვას: შეუძლია თუ არა ალლაჰს, დასაჯოს ისეთი ადამიანი, რომელსაც მთელი თავისი სიცოცხლის განმავლობაში არც ერთი ცუდი ქმედება არ ჩაუდენია და მთელ დროს მისადმი თაყვანისცემაში ატარებდა?

ეშარების მოსაზრების თანახმად ლოგიკურად ეს შესაძლებელია, ვინაიდან ალლაჰის ყველა არსებულის გამჩენი და ბატონ-პატრონია და მას შეუძლია თავის სამფლობელოში ისე განკარგოს, როგორც მოისურვებს, მაგრამ ალლაჰის რელიგიიდან გამომდინარე ასეთ მონა-მსახურს არ დასჯის.

მათურიდის სკოლის აზრით, როგორც ლოგიკის ასევე რელიგიის თვალსაზრისით, ალლაჰი არ დასჯის თავის მორჩილ მონა-მსახურს იმიტომ, რომ: ***„ალლაჰი არ აკისრებს არც ერთ სულს იმაზე მეტს, რაც მას ძალუძს. “*** *(ბაყარა 2/286)*

მათურიდებისა მუთეზილების მოსაზრების მიხედვით „ადამიანისთვის იმის დავალდებულება, რაც მის ძალებს აღემატება“ შეუძლებელია იმიტომ, რომ ეს ეწინააღმდეგება ალლაჰის ატრიბუტებს, ცოდნას, სიბრძნესა და სამართლიანობას.

ქმედებები, რომელთა შესრულება შეუძლებელია და ადამიანის ძალებს აღემატება, სამ ნაწილად იყოფა:

1. ქმედებები, რომლებიც ლოგიკურად შესაძლებელია, მაგრამ ალლაჰის ცოდნით, ისინი არ მოხდება. მაგალითად: ურწმუნო მუქალლეფმა უნდა ირწმუნოს. ეს ლოგიკურად შესაძლებელია, მაგრამ ალლაჰმა იცის, რომ ის არ ირწმუნებს. ამ ადამიანის მორწმუნედ გახდომა შეუძლებელია საკუთარი არჩევანით. ამ შემთხვევაში არსებობს ერთი აზრი იმის შესახებ, რომ „ადამიანისთვის იმის დავალდებულება, რაც მის ძალებს აღემატება" შეუძლებელია.

2. ქმედებები, რომლებიც ლოგიკურად შეუძლებელია. მაგალითად ორი საპირისპიროს ერთ მთლიანობაში და ერთ ადგილზე გაერთიანება (წყვდიადი და სინათლე). არსებობს თანხმობა იმაში, რომ „ამ შემთხვევაში „ადამიანისთვის იმის დავალდებულება, რაც მის ძალებს აღემატება", შეუძლებელია.

3. ქმედებები, რომლებიც ლოგიკურად შესაძლებელია, მაგრამ ეწინააღმდეგება ალლაჰის კანონებს და რომელთა შესრულება ადამიანს არ შეუძლია. მაგალითად ფრთების, თვითმფრინავის გარეშე ფრენა.

უთანხმოება სწორედ ამაში ჩნდება. ეშარისა და ჯებრიეს მიმდინარეობა, რომლებიც ამტკიცებენ, რომ ცნება „კარგი-ცუდი" განისაზღვრება არა ლოგიკით, არამედ შარიათით, ამბობენ, რომ ალლაჰს შეუძლია „ადამიანი დაავალდებულოს იმით, რაც მის ძალებს აღემატება", ხოლო მუთეზილები და მათურიდები ამას არ იღებენ. *(საბუნი იგივე ნაწარმოები გვ.145-147; თაფთაზანი, იგივე ნაწარმოები გვ. 216-221)*

### *დ. ეჯელი (სიკვდილი)*

სიტყვა „ეჯელი" ნიშნავს რაიმესთვის განსაზღვრულ და დანიშნულ დროს. ტერმინოლოგიაში „ეჯელს" უწოდებენ განსაზღვრულ დროს, ადამიანისა და სხვა სულიერი არსებების სიცოცხლის ვადის დასასრულს. სიტყვა „ეჯელი" მრავლობითი რიცხვში ჟღერს როგორც „ეჯააილი".

თითოეულ ადამიანს, თითოეულ ერს აქვს თავისი ეჯელი. ის ერთია და წინასწარ განსაზღვრულია უზენაესი ალლაჰის მიერ. რადგანაც გამაცოცხლებელი, სარჩოს მომცემი და სულის წამრთმევიც თვით ალლაჰია, ეჯელის წინასწარ განმსაზღვრელიც ის არის. წმინდა ყურანში ნაბრძანებია: ***„ჩვენ დავადგინეთ თქვენს შორის სიკვდილი და არ ვართ ჩვენ უძლურნი"*** .*(ვაყია 56/60)*

დადგენილ დროზე ადრე ან გვიან ეჯელი არ მოდის. წმინდა ყურანში ნაბრძანებია: ***„თითოეულ თემს—თავისი ვადა აქვს. როდესაც მათი ვადა დგება, მათ არ შეუძლიათ არც მისი დაკავება (თუნდაც) ერთი საათით, არც გასწრება“.*** *(არაფი 7/34)*

***„და ყველა თემს თავისი დადგენილი დრო აქვს და როცა მოვა დრონი მათნი, არც ერთი საათით გადავადდება და არც დაჩქარდება!“*** *(იუნუსი 10/49)*

***„და არ გადაუვადებს ალლაჰი არავის, როცა დადგება დანიშნული ჟამი. უეჭველად, უწყის ალლაჰმა, რასაცა იქმთ!“*** *(მუნაფიყუნი 63/11)*

ეჯელი არანაირი მიზეზის გამო არ იცვლება. ჰადისს, რომელიც გვამცნობს, რომ ღვთისნიერი საქმეები და მოწყალების გაღება სიცოხლის ვადას ახანგრძლივებს *(სუიუთ ,,ალ-ჯაიმუს-საღირი", II,44.; ეჯლუნ ,,ქეშფულ-ჰაფა", II, 22).*

სუნას ახალი სწავლულები შემდეგნაირად განმარტავენ: ალლაჰის შუამავალმა ﷺ ეს იმის გამო თქვა, რათა ადამიანები კეთილი საქმეების შესრულებისკენ მოეხმო. „სიცოხლის გახანგრძლივება“ ნიშნავს „უბედურებისაგან შორს მყოფ ცხოვრებას, სიხარულსა და ბედნიერებაში“. თანაც ეს ასეა გაგებული: ალლაჰმა ამ ადამიანებს ხანგრძლივი სიცოხლე მისცა, იცოდა რა, რომ ისინი კეთილ საქმეებს შეასრულებენ. *(საბუნი, იგივე ნაწარმოები, გვ. 159-160. თაფთაზანი, იგივე ნაწარმოები, გვ. 223; ჰარპუტი ,,თენქიჰულ-ქელამი" გვ. 266-267)*

ყველა ისლამური მიმდინარეობა მივიდა ერთ აზრამდე, რომ არაძალადობრივი სიკვდილით გარდაცვლილი ადამიანი სიკვდილამდე თავისი ეჯელის მიხედვით მივიდა, მაგრამ არსებობს აზრთა სხვადასხვაობა მოკლული ადამიანის შესახებ: ის საკუთარი ეჯელის მიხედვით მოკვდა თუ არა.

სუნას ახალი სწავლულების მოსაზრებების თანახმად, მოკლული თავისი ეჯელის მიხედვით გარდაიცვალა იმიტომ, რომ ეჯელი არის ადამიანის სიკვდილი. ადამიანი რომ მოკლული არ ყოფილიყო, მაშინ მას ამ დროს შეეძლო მომკვდარიყო, ან არ მოკვდარიყო. იმის მიზეზად, რომ მკვლელი იმსახურებს სასჯელს, მიუხედავად იმისა, რომ მას ეჯელზე არავითარი ზეგავლენა მოუხდენია, გვევლინება უზენაესი ალლაჰის ბრძანება: ***„და თავი არ მოიკლათ.“*** *(ნისა 4/29)*

***„და არ მოკლათ სულიერი, რომელიც აკრძალა ალლაჰმა, გარდა სამართალის აღდგენისა.“*** *(ენღამი 6/151)*

ადამიანის მოკვლით, მან ალლაჰის კანონი დაარღვია და საკუთარი თავისუფალი ნებით ჩაიდინა ქმედება, რომელსაც ალლაჰი არ იწონებს.

მუთეზილების მოსაზრებები ეჯელთან დაკავშირებით სამ ჯგუფად იყოფა:

1. ებუ ჰუზეილე ელ-ელაფის აზრით, ადამიანი რომ არ მოეკლათ, ის ამ დროს მაინც მოკვდებოდა;

2. ბაღდადის სკოლის მუთეზილების აზრით, მოკლული მოკვდა მკვლელობის მიზეზის გამო. რომ არ მოეკლათ, ის ცოცხალი იქნებოდა. მათი აზრით, მკვლელი იმსახურებს სასჯელს იმიტომ, რომ მან შეწყვიტა ეჯელი—ადამიანისთვის მიცემული სიცოცხლის ვადა.

3. მუთეზილების იმ ჯგუფის აზრი, რომელშიც შედის ყადი აბდულ-ჯებბარი, ემთხვევა სუნას ახალ სწავლულთა მოსაზრებას, ანუ მოკლული მოკვდა თავისი ეჯელის მიხედვით.

**ეჯელი ყაზა და ეჯელი მუსამმა:**

წმინდა ყურანში ნაბრძანებია: ***„იგია, რომელმაც გაგაჩინათ თქვენ ტალახისგან, მერე დააწესა ვადა და მასთანაა ვადა განსაზღვრული. და თქვენ კიდევ ეჭვი გეპარებათ ?“*** *(ენღამი 6/2)*

ეს აიათი არ მიუთითებს იმაზე, რომ არსებობს რამდენიმე ეჯელი. აიათში ნახსენებ გამოთქმებს „ეჯელი ყაზა“ და „ეჯელი მუსამმა“-ს აქვს რამდენიმე განმარტება:

1. **„ეჯელი ყაზა“** ნიშნავს იმ ადამიანთა სიკვდილს, რომლებიც ჩვენამდე ცხოვრობდნენ. **„ეჯელი მუსამმა“** კი ნიშნავს ჯერ კიდევ არ გარდაცვლილი ადამიანების სიკვდილს. გარდაცვლილი ადამიანების ეჯელი ცნობილი გახდა სხვებისთვის— „ყაზა“, ანუ აღსრულებულად. შეუძლებელია იმ ადამიანების ეჯელის გაგება, რომლებიც არ გარდაცვლილან, ამიტომ აიათში ნათქვამია, რომ ალლაჰს აქვს „ეჯელი მუსამმა.“

2. „ეჯელი ყაზა “ნიშნავს სიკვდილს. „ეჯელი მუსამმა“ ნიშნავს განკითხვის დღეს, რომლის დადგომის დროც მხოლოდ ალლაჰისთვის არის ცნობილი.

3. „ეჯელი ყაზა“ ნიშნავს ადამიანის სიცოხლის ვადას მისი გაჩენიდან სიკვდილამდე. „ეჯელი მუსამმა“ ნიშნავს სიცოხლის

ვადას სულთა სამყაროში—„ბერზაჰი“, ანუ სიკვდილიდან მკვდრეთიდან აღდგომამდე.

4. „ეჯელი ყაზა“ არის სიზმარი. „ეჯელი მუსამმა“ კი—სიკვდილი.

5. „ეჯელი ყაზა“ არის სიცოცხლის ვადა, რომელიც ჩაწერილია ბედისწერის წიგნში „ელ-ლევჰილ-მაჰფუზ“. „ეჯელი მუსამმა“ არის სიცოხლის ვადა, რომელიც განსაზღვრულია ალლაჰის მარადიული ცოდნით.

6. „ეჯელი ყაზა“ არის იმ სიცოცხლის ვადა, რომელიც ადამიანმა იცხოვრა. „ეჯელი მუსამმა“ არის სიცოხლის ვადა, რომელიც ადამიანმა კიდევ უნდა იცხოვროს.

7. ორივე ნიშნავს სიკვდილს. „ეჯელი ყაზა“ არის სიკვდილი მახვილით, წყლით, ცეცხლით და ა.შ. „ეჯელი მუსამმა“ კი არის ბუნებრივი სიკვდილი.

ისლამის ფილოსოფოსების მოსაზრების თანახმად, „ეჯელი ყაზა“ არის ბუნებრივი სიკვდილი, ხოლო „ეჯელი მუსამმა“—არაბუნებრივი სიკვდილი. ბუნებრივი სიკვდილი არის „სითბოს“ გამოსვლა გაჩენილის სხეულიდან, ან სიკვდილი სიბერისგან იმის გამო, რომ ფიზიკური შესაძლებლობები ამოწურულია. არაბუნებრივი სიკვდილი არის გარდაცვალება ავადმყოფობის, უბედური შემთხვევის, ძალადობის და სხვა მსგავსი შედეგებით.

სუნას ახალი სწავლულები ზემოთ ჩამოთვლილი განმარტებებიდან უფრო მეტად იღებენ მეორე პარაგრაფის განმარტებას: „ეჯელი ყაზა“— ეს არის თითოეული ადამიანისთვის განსაზღვრული სიკვდილის ვადა (სამყაროს მცირე დასასრული), ხოლო „ეჯელი მუსამმა“—ეს არის განკითხვის დღე (სამყაროს დიდი დასასრული). *(რაღიბი ალ-ისპაჰანი ,,მუფრედათი", გვ.11; ფაჰრუდდინი ერ-რაზი ,,მეფათიჰულ-ღაიბი", XII, გვ. 153-154)*

### *ე. სარჩო (რიზყი)*

სიტყვა „რიზყი“ ნიშნავს გადასაცემ საგანს, რომელსაც სარგებელი მოაქვს. ტერმინოლოგიაში ნიშნავს ყველაფერს, რაც უზენაესმა ალლაჰმა თავის სულიერ ქმნილებებს მისცა: საკვებს, სასმელსა და ყველაფერს, რასაც სარგებლობა მოაქვს. ამ განსაზღვრებით დაშვებულიც (ჰალალი) და აკრძალულიც (ჰარამი) რიზყია.

ჩამოვთვლით სუნას ახალი სწავლულების შემდეგ მოსაზრებებს:

1. ერთადერთი, ვინც რიზყს გვაძლევს, ალლაჰია. ყურანში ნაბრძანებია: ***„და არ მოიძებნება დედამიწაზე სულიერი, ალლაჰს რომ არ მიეცა მისთვის სარჩო. “*** *(ჰუდი 11/6)*

რიზყით უზრუნველყოფა არის ღვთიური ქმედების ატრიბუტი, რომელიც სრულდება გაჩენის ატრიბუტით (თექვინი).

2. ადამიანის მიერ შეძენილი აკრძალული რამე მისთვის არის რიზყი.

3. აკრძალული რამე რიზყია, მაგრამ ალლაჰი არ არის კმაყოფილი იმით, რომ ადამიანი დაუშვებელს (ან დაუშვებელი გზით) იძენს. წმინდა ყურანში ნაბრძანებია: ***„მაშ, ალალად და კეთილად მიირთვით, რაც რამ ალლაჰმა სარჩოდ გიბოძათ და იყავით მადლიერნი ალლაჰის წყალობის, თუკი მხოლოდ მას ეთაყვანებით თქვენ!“*** *(ნაჰლი 16/114)*

4. თითოეული მხოლოდ თავის რიზყს მოიხმარს.

მუთეზილების აზრით, რიზყი არის დაშვებული რამ, რომელსაც ადამიანი ნებადართული გზით მოიპოვებს და მას ეკუთვნის. ანუ საგნები, რომლებსაც სარგებლობა მოაქვს და ისინი არ არის აკრძალული. აქედან გამომდინარე, რიზყი არის მხოლოდ ნებადართული (ჰალალი), ხოლო ჰარამი რიზყი არ არის. თუ რიზყს ასეთნაირად აღვწერთ, მაშინ აქედან გამომდინარეობს, რომ ალლაჰმა არ მისცა რიზყი იმ ადამიანებს, რომლებიც აკრძალულს ჭამენ.

მუთეზილები თავიანთ თვალსაზრისს ასე ხსნიან. რიზყის მომცემი არის ალლაჰი, ვინაიდან მის გარდა არავინ არსებობს, ვისაც რიზყის მოცემა შეუძლია. ადამიანი, რომელიც აკრძალულს მოიხმარს, „ცუდად მოიქცა და სასჯელს იმსახურებს. ხოლო ღვთიური ქმედება არ შეიძლება „ცუდი“ იყოს. ვინაიდან აკრძალული „ცუდია“, მისი მიწერა ალლაჰის ქმედებისთვის არ შეიძლება.

სუნას ახალმა სწავლულებმა თქვეს, რომ „ცუდის“ შექმნა „ცუდს“ არ წარმოადგენს, ხოლო მისი შეძენა „ცუდია“. ადამაინი სასჯელს იმსახურებს იმისთვის, რომ თავისი რიზყი აკრძალული გზით შეიძინა, ანუ გამოიყენა თავის კერძო ნება არასწორი გზით და შეიძინა ამით ის, რაც შარიათით მოწონებული არ არის. *(საბუნი, იგივე ნაწარმოები, გვ.157-158.; თაფთაზანი, იგივე ნაწარმოები, გვ. 226-227.; ჰარპუტი, იგივე ნაწარმოები, გვ. 260-261).*

# ბ. შუამავლობა

## 1. შუამავლების რწმენა

ისლამის რელიგიის ერთ-ერთი საფუძველი არის შუამავლების რწმენა. შუამავალი არის ადამიანი, წარმოგზავნილი ალლაჰის მიერ უზენაესი გამჩენის და მის მონა-მსახურებს შორის კავშირის განსახორციელებლად. ალლაჰმა თავის მსახურებს აუწყა აუცილებელი ბრძანებებისა და აკრძალვების შესახებ მთელი რიგი პიროვნებების მეშვეობით, რომლებიც მან აირჩია უბრალო მოკვდავ ადამიანთა შორის, დააკისრა რა მათ თავის მონა-მსახურებთან კავშირის განხორციელების ვალდებულება. ასეთ შემთხვევაში, შუამავლების რწმენა ნიშნავს იმის რწმენას, რომ უზენაესმა ალლაჰმა თავის მიერ არჩეული პიროვნებები ადამიანებისთვის ჭეშმარიტების გზის საჩვენებლად წარმოგზავნა, იმის რწმენას, რომ ისინი, ნამდვილად ალლაჰმა წარმოგზავნა, იმის ჭეშმარიტების რწმენას, რომ მათ ადამიანებს ალლაჰისგან აცნობეს და იმ თავისებურებების აღიარებას, რომლებიც დამახასიათებელია შუამავლებისთვის.

შუამავლობა არის ღვთიური ნიჭი. შრომით ადამიანს შეუძლია დიდ სიმაღლეებს მიაღწიოს, მაგრამ დამოუკიდებლად მას შუამავლად გახდომა არ შეუძლია. ყოვლისმხედველმა გამჩენმა იცის იმათ შესახებ, რომლებიც შუამავლობას იმსახურებენ და ამ მისიას საუკეთესო ადამიანებს აკისრებს. მათი საშუალებით მან თავის მონა-მსახურებს აცნობა რელიგიისა და თავისი კანონების (შარიათის) შესახებ. ერთ-ერთ აიათში ნაბრძანებია: ***„ესაა მადლი ალლაჰისა. უბოძებს, ინებებს ვისაც. რამეთუ ალლაჰი უდიდესი წყალობის მფლობელია!“*** *ჯუმა 62/4*

უზენაესმა ალლაჰმა ყველა მუსლიმს უბრძანა ერწმუნათ ყველა შუამავლის და მათ შორის განსხვავება არ გაეკეთებინათ.

სუარში „ბაყარა“ 2/136 ნათქვამია: ***„თქვი, რომ: ვიწამეთ ჩვენ ალლაჰი და ის, რაც მოგვევლინა ჩვენ, და რაც მოევლინა იბრაჰიმს, ისმაილს, ისჰაყს, იაღყუბს და შტოებს; და რაც ებოძა მუსას, ღისას და სხვა შუამავლებს მათი ღმერთისგან. და არ განვასხვავებთ რომელსამეს მათ შორის, და ჩვენ მორჩილნი (მუსლიმი) ვართ მისი (ალლაჰისა).“***

სურაში „ბაყარა“ 2/285 ასევე შემდეგია ნათქვამი: ***„ირწმუნა შუამავალმა, რაც თავისი ღმერთისგან ზემოევლინა და (იწამეს) მორწმუნეებმაც. იწამა ყველამ ალლაჰი, მისი ანგელოზები, მისი წიგნები, მისი შუამავლები. არ განვასხვავებთ მის შუამავალთაგან არც ერთს! და თქვეს მათ: შევისმინეთ და ვიქმენით მორჩილნი! ღმერთო ჩვენო, (გევედრებით) მიტევებასა შენსას და შენდა მოვიქცევით!“***

თუ ადამიანს ზოგი შუამავლის სწამს, ზოგის კი არა, მაშინ ის ურწმუნო ხდება.

ერთ-ერთ აიათში ამის შესახებ ნათქვამია: ***„უეჭველად, რომელნიც უარყოფენ ალლაჰსა და მის შუამავალთ და სურთ განაცალკევონ ალლაჰი და მისი შუამავალნი, და ამბობენ: ჩვენ გვწამს ზოგი და ზოგს უარვყოფთ. და სურთ ამათ შორის გაიდონ გზა, სწორედ ეგენი არიან ნამდვილად ურწმუნონი. და ურწმუნოთათვის ჩვენ მზად ვყავით სასჯელი დამამცირებელი!*** *(ნისა 4/150-151)*

მრავალი საუკუნის განმავლობაში უზენაესი ალლაჰი აგზავნიდა შუამავლებს და ადამიანებს მათი მეშვეობით ღვთისნიერი გზისკენ და ჭეშმარიტი რწმენისკენ მოუწოდებდა. არ არსებობდა არც ერთი ხალხი და საზოგადოება, რომლისთვისაც ჭეშმარიტი რწმენის შესამეცნებლად შუამავალი არ ყოფილა გაგზავნილი.

წმინდა ყურანში ამასთან დაკავშირებით ასეა ნათქვამი: ***„ვფიცავ ალლაჰს, შენამდეც წარვგზავნეთ ხალხთან, მაგრამ ეშმაკმა შეულამაზა მათ თავიანთი საქმენი.“*** *ნაჰლი 16/63)*

***„უეჭველად, ჩვენ წარგგზავნეთ ჭეშმარიტებითურთ მახარობლად და შემგონებლად; არ არს თემი, რომ არ ყოფილიყო იქ შემგონებელი!“*** *(ფატირი 35/24)*

***„და ყველა თემს ჰყავს შუამავალი. როცა შუამავალი მიდიოდა მათთან, მათ შორის სამართლიანი განაჩენი აღევლინებოდა.“*** *(იუნუსი 10/47)*

### ა. შუამავლების წარმოგზავნის იდუმალი მნიშვნელობა და მათში ადამიანთა მოთხოვნილება

შუამავლების წარმოგზავნა არის უზენაესი ალლაჰის ქმედება მისთვის შესაძლებელ ქმედებათა რიცხვიდან (ჯაიზი) და ეს მისთვის სავალდებულო არ არის. შუამავლების წარმოგზა-

ვნა არის ალლაჰის უდიდესი წყალობა და მასში ბევრი სიბრძნე და სარგებელია ადამიანებისთვის. ვინაიდან ადამიანებში არსებობს იმ შუამავლების მოთხოვნილება, რომლებიც მათ ჭეშმარიტი რწმენის შეცნობის გზას უჩვენებენ.

მიუხედავად იმისა, რომ ადამაინებს აქვთ იმის უნარი, რომ თავიანთი გონებით გაიცნობიერონ ალლაჰის არსებობა და ირწმუნონ, რომ ის ერთადერთი ღმერთია, მაინც არსებობს ალლაჰის მთელი რიგი ატრიბუტები, რომელთა გაგებაც ადამიანებს დამოუკიდებლად არ შეუძლიათ. გარდა ამისა, ადამიანებისთვის უცნობია, თუ როგორ უნდა შეასრულონ ღვთისმსახურება, მათ არაფერი იციან, მომავალი, მარადიული ცხოვრების შესახებ (ახირეთი), სამოთხეზე და ჯოჯოხეთზე, წყალობისა და ტანჯვის სახეობებზე, არ იციან იმის შესახებ, როგორ უნდა დაიმსახურონ სამოთხე ან როგორ აიცილონ თავიდან ჯოჯოხეთის ტანჯვა. ადამიანის სულიერი და მორალურ-ზნეობრივი ამაღლება, მიწიერ და მარადიულ ცხოვრებაში ბედნიერების მიღწევა, მხოლოდ იმ შემთხვევაში, თუ ის უზენაესი ალლაჰის მიერ ნაბრძანებ პირდაპირ, უნაკლო გზას გაჰყვება, შეასრულებს რა შუამავლების მიერ გადმოცემულ ყველა მის ბრძანებას და განერიდება აკრძალულს.

ადამიანის ამ მოთხოვნილებების დასაკმაყოფილებლად უზენაესმა ალლაჰმა წარმოგზავნა შუამავლები, რომლებსაც ყველაფერი აცნობა და ადამიანებისთვის ჭეშმარიტებისა და სამართლიანობის გზის ჩვენების ვალდებულება დააკისრა. გარდა ამისა, ადამიანებთან შუამავლები რომ არ ყოფილიყვნენ წარმოგზავნილნი, ისინი იძულებულნი იქნებოდნენ დიდხანს დაფიქრებულიყვნენ იმაზე, როგორი საგნებია სასარგებლო და როგორი-საზიანო და მაშინ ისინი ამაზე ძალიან ბევრ დროს დახარჯავდნენ, უგულებელჰყოფდნენ რა სხვა საქმეების შესრულებას. ან მაშინ ადამიანები ექსპერიმენტების ჩატარებას დაიწყებდნენ, რათა საკუთარ გამოცდილებაზე შეეტყოთ, რა არის სასარგებლო და რა—საზიანო, რასაც მთელი მათი სიცოცხლე დასჭირდებოდა მანამ, სანამ სიკვდილს არ შეეჩეხებოდნენ. ამიტომ უზენაესმა ალლაჰმა წარმოგზავნა შუამავლები, რაც ადამიანებისადმი მისი წყალობის გამოვლინებაა. *(საბუნი,,ალ-ბიდაია", გვ. 109-110; თაფთაზანი ,,შარჰული-აქაიდი", გვ. 293-295.)*

***„უეჭველად, მე თქვენთვის წარმოგზავნილი სანდო შუამავალი ვარ.“*** *(შუარა 21/107)*

შუამავლების მოვლენის ერთ-ერთი სიბრძნე შემდეგია:

***„მაგრამ ალლაჰი ადასტურებს, რაც ზემოგივლინა შენ, რომელიც ზემოავლინა თავისი სიბრძნით და ანგელოზები ადასტურებენ“.*** *(ნისა 4/165).*

შუამავლები, რომ მოვლენილნი არ ყოფილიყვნენ, მაშინ ადამიანებს თავის გასამართლებლად უამრავი საპატიო მიზეზი ექნებოდათ, ხოლო ჯოჯოხეთის ტანჯვის დანახვისას, ისინი წამოიძახებდნენ: „ოჰ, ჩვენო გამჩენო, ჩვენთვის რომ შენი შუამავალი გამოგეგზავნა, რომელიც შენი ბრძანებებისა და აკრძალვების, შარიათის შესახებ გვაცნობებდა, მაშინ შენს კანონებს დავემორჩილებოდით, მოვერიდებოდით შენ მიერ აკრძალულს და ჩვენი უმეცრების გამო ჯოჯოხეთის ეს ტანჯვა არ დაგვემუქრებოდა.“ *(იაზირი „ჰაკ დინი ყურანი ქერიმ“, II, 1531 (სტამბული 1936წ.).*

ამგვარად, გამჩენმა ღმერთმა შუამავლების მოვლენით, ყველა ეს თავის მართლება უაზრო გახადა.

### ***ბ. შუამავალთა თვისებები***

თითოეულ შუამავალს იმ თვისებების გარდა, რომლებიც უბრალო ადამიანს გააჩნია, აქვს მთელი რიგი თვისებები, რომლებიც მათთვის აუცილებელია.

### ***1. გულმართლობა (სიდყ)***

შუამავლები გულმართლები არიან ყველაფერში. თითოეული შუამავალი გულმართალი, გულწრფელი და წესიერია. ისინი სიცრუეს არასდროს ლაპარაკობენ. ისინი რომ ცრუობდნენ, ადამიანების ნდობას დაკარგავდნენ და მაშინ მათი მოვლენის მიზანი არ განხორციელდებოდა. სიტყვა „ტყუილი“, რომელიც სიტყვის „ჭეშმარიტების“ ანტონიმია, შუამავლებს არ ეკუთვნით. არცერთ შუამავალს მთელი თავისი სიცოხლის განმავლობაში, შუამავლობის მისიის დადგომამდე და ამ მისიის დროს არც ერთი ტყუილი არ უთქვამს. წმინდა ყურანში არის აიათები, რომლებიც ამტკიცებს მათ გულმართლობას. სურაში „მარიამი“ 19/41 ნაბრძანებია: ***„და გაიხსენე წიგნში იბრაჰიმი: უეჭველად, იგი მართალი და ერთ-ერთი შუამავალი იყო!“***

### *2. სანდოობა (ამანათ)*

ყველა შუამავალი სანდო ადამიანია. ისინი არასდროს ღალატობენ. სურა „იმრანის“ 3/161 აიათში ნათქვამია: ***„შეუძლებელია შუამავალმა იცრუოს. და ვინც იცრუებს, თავისივე ტყუილით წარსდგება აღდგომის დღეს.“***

სანდოობა შუამავლების აუცილებელი თვისებაა, ხოლო ღალატი მათთვის დამახასიათებელი არ არის.

### *3. უცოდველობა (ისმეთ)*

შუამავლები ცოდვებს არასდროს სჩადიან, არც შუამავლობამდე და (განსაკუთრებით) არც შუამავლობის დროს. მაშინაც კი თუ იმ მიზეზის გამო, რომ ადამიანები არიან და შეცდომებს დაუშვებენ, რომლებიც ცოდვები არ არის, ისინი აუცილებლად ეპატიებათ მათ, ალლაჰისგან მიღებული წყალობით.

შუამავლების ასეთ მცირე შეცდომებს „ზალლია“ ეწოდება. არსებობს აიათები, რომლებიც ამტკიცებენ იმას, რომ შუამავლები ცოდვებს ერიდებიან და იმას, რომ მათი აღზრდა ალლაჰის ზედამხედველობის ქვეშ ხდება: ***„და გადმოვასხი მე შენდა სიყვარული ჩემგან, რათა აღზრდილიყავი ჩემი მფარველობის ქვეშ!“*** *(ტაჰა 20/39)*

***„ჩვენ დავადგინეთ ისინი წინამძღოლებად, რომლებიც ჩვენი ბრძანებით სწორ გზაზე ადგენდნენ. ჩვენ შთავაგონებდით მათ სიქველე ეკეთებინათ, ელოცათ, გაეღოთ ზექათი და ისინი მხოლოდ ჩვენი თაყვანისმცემელნი იყვნენ!“*** *(ენბია 21/73)*

შუამავლების უცოდველობასთან დაკავშირებით არსებობს სუნას ახალი (ეჰლი სუნა ველ ჯამაათ-მუსლიმთა თემი, რომელიც მისდევს ყურანს, წმინდა მუჰამმედის ﷺ სუნნეთს და იჯმას (ისლამის სწავლულ-მუჯთეჰიდების მიერ გამოტანილი ერთი დასკვნა ყურანისა და სუნნეთის საფუძველზე). ღვთისმეტყველთა შემდეგი მოსაზრებები:

ა) შუამავლები დაცულნი არიან სიცრუისგან იმ საკითხებში, რომლებიც დაკავშირებულია რელიგიური ბრძანებულებების გადაცემასთან და ღვთის მონა-მსახურების ჭეშმარიტების გზაზე დაყენებასთან. ეჰლი სუნას ყველა სწავლული თანხმდება ამაში (იჯმა).

ბ) შუამავლები არასდროს სჩადიოდნენ ურწმუნოებას (ქუფრი) და მრავალღმერთიანობას (შირქი) არც შუამავლობამდე და არც მის დროს. ეს მოსაზრებაც ერთხმად არის მიღებული.

გ) შუამავლობამდე შუამავლებს შეეძლოთ ცოდვის ჩადენა, მაგრამ ისინი მათ შეგნებულად არ სჩადიოდნენ, ხოლო ზეშთაგონებების მიღების შემდეგ ყველა შუამავალი დაცული იყო ცოდვის ჩადენისგან.

დ) შუამავლების მთელი სიცოცხლის განმავლობაში, გაუგებრობის გამო შესაძლებელი იყო შეცდომები დაეშვათ, მაგრამ ამ შეცდომებს უზენაესი ალლაჰი საჭიროების შემთხვევაში უსწორებდა.

შესაძლებელია მათ მიერ მცირე ცოდვების ჩადენა, როგორც შეგნებულად, ასევე გაუგებრობის გამო (მაგრამ ისინი მათ არ სჩადიოდნენ). *(თაფთაზანი, იგივე ნაწარმოები, გვ.302-304).*

## *4. გამჭრიახობა (ფეთანეთ)*

შუამავლებისთვის აუცილებლად არის დამახასიათებელი გონივრულობა, გამგებიანობა და გამჭრიახობა. სისულელე, როგორც ზემოთ ნახსენები თვისებების ანტონიმი, შუამავლებისთვის დამახასიათებელი არ არის. შუამავლები რომ ჭკვიანები და გამჭრიახები არ ყოფილიყვნენ, მაშინ ისინი იმ ადამიანთა დარწმუნებაში, რომლებსაც ქადაგებით მიმართავდნენ, წარმატებას ვერ მიაღწევდნენ.

## *5. ქადაგება (თებლიღ)*

სიტყვა „თებლიღის“ ლექსიკური მნიშვნელობა არის გადაცემა, შეტყობინება. ტერმინოლოგიაში კი ის ნიშნავს შუამავლების მიერ ადამიანებამდე ალლაჰის ყველა ბრძანებისა და აკრძალვის მიტანას. სიტყვა „თებლიღის“ ანტონიმი არის „ქეთმ“, რაც ნიშნავს „დამალვას“ და ის არ შეიძლება იყოს შუამავლებისთვის დამახასიათებელი. მისი გამოყენება მათ მიმართ აბსურდულია. თითოეულმა შუამავალმა მიღებული ცნობები საკუთარ თემამდე სიტყვა-სიტყვით, ყოველგვარი ცვლილების გარეშე მიიტანა. წინააღმდეგ შემთხვევაში, ისინი თავიანთ მისიას ვერ შეასრულებდნენ.

ერთ-ერთი აიათი აცხადებს: ***„ო, შუამავალო! აუწყე, რაც ზემოგევლინა შენ შენი ღმერთისგან. და თუ ამას არ იქმ, მაშინ***

***მისი წერილი სრულყოფილად არ გადაგიცემია. ხოლო ალლაჰი დაგიფარავს იმ ადამიანებისგან. უეჭველად, ალლაჰი ურწმუნო ხალხს არ დაადგენს ჭეშმარიტ გ ზას!"*** *(მაიდე 5/67)*

აცნობებენ რა რელიგიის შესახებ, შუამავლები ერთდროულად ასრულებენ ვალდებულებებს, რომლებიც მდგომარეობს ადამიანებისთვის რელიგიის საფუძვლების ახსნაში, ამ საფუძვლების შესწავლაში, ასევე ეწევიან საკუთარი თემის ზნეობრივ აღზრდას, წმენდენ მათ ყოველივე ცუდისა და ბოროტისგან. *(ჰარფუთი ,,თენქიჰულ-ქელამი", გვ. 282-284)*

არსებობს ისლამის სწავლულთა აზრთა სხვადასხვაობა იმ საკითხთან დაკავშირებით, უნდა იყოს თუ არა შუამავალი აუცილებლად მამრობითი სქესის წარმომადგენელი. ეშარის სკოლის წარმომადგენელთა და ზაჰირის მიმდინარეობის თვალსაზრისით, ქალსაც შეუძლია შუამავალი იყოს, ვინაიდან წმინდა ყურანის სურაში „ყასასი" 28/7 ნათქვამია იმის შესახებ, რომ მუსა შუამავლის დედას ალლაჰისგან ზეშთაგონება გადაეცა. გარდა ამისა, არსებობს აიათები, რომლებშიც მითითებულია, რომ ჩვენი ქალბატონი მარიამი არჩეული იქნა ისევე, როგორც შუამავლები. ***„და როცა ანგელოზებმა უთხრეს: მარიამ! უეჭველად, ალლაჰმა შენ აგირჩია, უმწიკვლო გყო და გამოგარჩია სამყაროს ქალებს შორის".*** *(„ალი იმრანი" 3/42; „მარიამი" 19/17).* ***„ ბავშვით ხელში თავის ხალხთან დაბრუნდა. უთხრეს: „ჰეი მარიამ, ძალიან ცუდი საქმე ჩაიდინე!"***

მათურიდის სკოლის თვალსაზრისით კი, შუამავალი აუცილებლად მამარობითი სქესის წარმომადგენელი უნდა იყოს, ვინაიდან შუამავალი ვალდებულია ადამიანთა შორის იყოს, მუდმივად მოუწოდოს მათ ჭეშმარიტი რწმენის გზაზე დადგომისკენ. ქალი კი ჩვეულებრივ ოჯახურ წრეში იმყოფება, გარდა ამისა, არსებობს განსაკუთრებული მდგომარეობები, როდესაც ქალს არ შეუძლია ყურანის კითხვა, ნამაზის შესრულება, მეჩეთში ყოფნა. მათურიდის სკოლის თვალსაზრისის თანახმად, ზემოთ ხსენებული აიათები არ მიუთითებს იმაზე, რომ შეიძლება შუამავლები მდედრობითი სქესის წარმომადგენლებიც იყვნენ, ვინაიდან მათი აზრით, ზეშთაგონება, რომლის შესახებაც ამ აიათებშია საუბარი, ვაჰი—რელიგიური ზეშთაგონება, რომელიც შუამავლებს გადაეცემათ, არ არის. (მათურიდის სკოლის წარმომადგენლები მიიჩნევენ, რომ ღვთიური ზეშთაგონების სახე—ვაჰი მხოლოდ შუამავლებს ზეგარდმოევლინებოდათ, ხოლო ღვთისმოშიშ წმინდანებს უზენაესი

ალლაჰი ზეშთაგონებებს „ილჰამის“ საშუალებით გადასცემ-და. (იხ. ასევე ამ წიგნის თემა „ღვთიური ზეშთაგონებები და მათი მოსვლის გზები). ისინი ამბობენ, რომ მაგალითად, სურა „ნაჰლში“ 16/68) ნათქვამია: ***„შენმა ღმერთმა ზეშთააგონა ფუტკარს: „გაიკეთე საცხოვრებელი მთებში, ხეებსა და ხალხის ნაშენებზე. “***

აქ საუბარია ინსტიქტზე, შინაგან შეგრძნებაზე, მაგრამ არა რელიგიურ ზეშთაგონებაზე *(საბუნი იგივე ნაწარმოები, გვ. 111; ჰარფუთი, იგივე ნაწარმოები, გვ .281-282; იზმირლი “იენი ილმ-ქელამი”, I, გვ. 115). (სურა „მარიამი 19/17),* ხოლო სურაში „ენბია“ 21/17 ნათქვამია იმის შესახებ, რომ შუამავლები მხოლოდ მამრობითი სქესის წარმომადგენლები შეიძლება იყვნენ:

وَمَآ اَرْسَلْنَا قَبْلَكَ اِلَّا رِجَالًا نُوحِيَ اِلَيْهِمْ فَسْـَٔلُوٓا اَهْلَ الذِّكْرِ اِنْ كُنْتُمْ لَا تَعْلَمُونَ

***„და არ წარმოგვიგზავნია შენამდე, გარდა მამაკაცებისა, რომელთაც ზეშთავაგონებდით. მაშ, თუკი არ იცით, ჰკითხეთ ცოდნის მფლობელთ!“*** *(ენბია 21/7)*

## გ. შუამავლებისთვის დამახასიათებელი სხვა თვისებები

შუამავლები ისევე, როგორც ჩვენ, ადამიანები არიან. ამ თვალსაზრისით ადამიანებსა და შუამავლებს შორის არანაირი სხვაობა არ არსებობს. ისინი ისევე, როგორც ყველა ადამიანი, იკმაყოფილებენ თავიანთ ბუნებრივ მოთხოვნილებებს ჭამაში, სმაში, მათში ასევე განვითარებულია გვარის გაგრძელების ინსტიქტი და ამიტომ ქორწინდებიან, ყავთ ოჯახები და შვილები. ყოველივე ეს შუამავლებისთვის დასაშვებია. წმინდა ყურანში არის აიათები, რომლებშიც საუბარია შუამავლებისთვის ნებადართულ საგნებზე: ***„უთხარი: მე მხოლოდ ადამიანი ვარ თქვენსავით.“*** *(ქეჰფი 18/10)*

***„არც შენ წინ მოგვივლენია შუამავალები, რომლებიც არ ჭამდნენ და არ დადიოდნენ ბაზარში.“*** *(ფურყანი 25/20)*

***„და ვფიცავ, ჩვენ წარმოვგზავნეთ შუამავალნი შენამდე, ვუბოძეთ მათ ცოლები და შვილები .“*** *(რადი 13/38)*

***„მუჰამმედი მხოლოდ შუამავალია, მის მოსვლამდეც განვლეს (უამრავმა) შუამავალთა. თუ ის მოკვდება ან მოკლავენ, ნუთუ უკან გამოქუსლავთ? და ვინც უკან მოიქცევა, ამით ვერა-***

*ფერს დააკლებს ალლაჰს. და მიუზღავს ალლაჰი მადლიერთ!“* *(ალი-იმრანი 3/144)*

*„არა! ჩვენ ვადგამთ ჭეშმარიტებას სიცრუეზე ზედა, მაშინ მას გაანადგურებს. ნახავთ, რომ იგი აღარ არსებობს. და თქვენ სასჯელი იმისთვის, რასაც თხზავთ !“* *(ენბია 21/18)*

შუამავლებს ისევე როგორც ადამიანებს, თავიანთ საქმეებზე პასუხისმგებლობა აკისრიათ.

*„მაშინ, აუცილებლად მოვკითხავთ მათ, რომელთაც შუამავალნი მოევლინათ და აუცილებლად მოვთხოვთ შუამავალთაც.“* *(ელრაფი 7/6)*

შუამავლები ბევრ რამეში ჩვეულებრივ ადამიანებს ჰგავანან, მაგრამ მათი თითოეული ქმედებისა და ქცევიდან ჩანს, რომ ისინი მუდამ აცნობიერებენ იმას, რომ ალლაჰის რჩეული მონა-მსახურები არიან, მისაბაძი მაგალითის სახით, ადამიანებთან გაგზავნილნი. ამიტომ გაჭირვებაში ან ნებისმიერ სხვა რთულ სიტუაციაში მყოფნი უდიდეს ალლაჰს მადლობას სწირავენ. შური, ორპირობა და ხასიათის სხვა, ამის მსგავსი, მანკიერი თვისებები მათთვის დამახასიათებელი არ არის.

## დ. შუამავლების რაოდენობა და წმინდა ყურანში ნახსენები შუამავლები

კაცობრიობის ისტორიაში იყო მრავალი შუამავალი, რომელთა მოვლენა დაიწყო პირველი შუამავლის-ადამისგან და დამთავრდა უკანასკნელი შუამავლით მუჰამედით ﷺ. უზენაესმა ალლაჰმა თითოეულ თემს თავისი შუამავალი მოუვლინა. წმინდა ყურანში მვლენილი შუამავლების ზუსტი რიცხვი მოყვანილი არ არის. მაგრამ მათ რაოდენობაზე შეგვიძლია გავიგოთ რამდენიმე ჰადისიდან. როდესაც წმინდა მუჰამედს ﷺ შუამავლების რაოდენობაზე ჰკითხეს მან მოიყვანა ციფრი 124 ათასი (სხვა ცნობებით 224 ათასი). *(აჰმედ ბ. ჰანბელი, V, 226)*

სურა,,მუმინი” 40\78 ნათქვამია: ***,,და ვფიცავ, წარმოვგზავნეთ შუამავალნი შენამდეც. მათ შორის, ვისზეც გიამბეთ და ვისზეც არაფერი გვითქვამს შენთვის. და არ ყოფილა რომელიმე შუამავალი, რომ მოეტანა აიათი, თუ არა ალლაჰის ნება.“***

ზოგიერთმა ისლამის სწავლულმა თქვა, რომ რადგანაც ყურანში მითითებული არა არის შუამავლების ზუსტი რაო-

დენობა, უადგილოა მათი განსაზღვრული რიცხვის დადგენა, ვინაიდან ასეთი ციფრის განსაზღვრის შემთხვევაში შემდეგი რამ გამოვიდოდა; თუ სინამდვილეში შუამავლების რაოდენობა დადგენილ ციფრზე მეტი აღმოჩნდებოდა, მაშინ შეიქმნებოდა სიტუაცია როდესაც ნამდვილ შუამავლებს ასეთებად არ მიიღებდნენ. ან თუ შუამავლების რაოდენობა დადგენილ ციფრზე ნაკლები აღმოჩნდებოდა, მაშინ შეიქმნებოდა იმის საშიშროება, რომ შუამავალთა რიცხს იმათ მიათვლიდნენ რომლებიც სინამდვილეში ღმერთის მოვლენილები არ იყვნენ, ამიტომ ისინი მიიჩნევდნენ, რომ მიზანშეწონილია ასე ვთქვათ: ,,მე ვირწმუნე ყველა შუამავლის ალლაჰის მიერ მოგზავნილის, დაწყებული ადამ შუამავლიდან და დამთავრებული მუჰამმედ შუამავლით" ﷺ. შუამავალთა ნაწილი, კერძოდ კი მათგან 25 ნახსენებია ყურანში: სურაში ,,ენლამი" 6\83-86, ხოლო დანარჩენი 7 ნახსენები არიან სხვა აიათებში.

*,,და აი ჩვენი მტკიცებულება, რომელიც იბრაჰიმს ვუბოძეთ მისი ხალხის წინააღმდეგ. ავამაღლებთ ხარისხებით იმათ, ვინებებთ ვისაც. უეჭველად, ღმერთი შენი ბრძენია, ყოვლისმცოდნეა. და ჩვენ ვაჩუქეთ მას ისჰაყი და იაღყუბი და სწორ გზაზე დავადგინეთ ყველა, წინათ ჭეშმარიტ გზაზე დავადგინეთ ნუჰი და მისი შთამომავლები: დავუდი და სულეიმანი და ეიუბი და იუსუფი და მუსა და ჰარუნი. და ასეთნაირად მივაგებთ სიკეთისმქმნელთ! და ზაქარია და იაჰია და ღისა და ილიასი ყველანი იყვნენ კეთილმოღვაწენი. და ისმაილი, იესეღი, იუნუსი და ლუტი და ყველა აღმატებულვჰყავით სამყაროთა ზედა."* (ენლამი 6\83-86)

*,,უეჭველად, ამოარჩია ალლაჰმა ადამი და ნუჰი , იბრაჰიმის მოდგმა და მოდგმა იმრანისა სამყაროთა შორის".* (ალი იმრანი 3\33) *,,და ადის ხალხთან მათი ძმა ჰუდი..."* (არაფი 7\65) *,,და სემუდის ხალხთან მათი ძმა სალიჰი..."* (ჰუდი 11\61) *,,და მედიენის ხალხთან მათი ძმა შუღეიბი..."* (ჰუდი 11\84) *,,და ისმაილი, იდრისი და ზულ-ქიფლი. ყოველი მათგანი იყო მომთმენი!"* (ენბია 21\85)

*,,და არ არის მუჰამმედი არც ერთი თქვენგანის მამა, მაგრამ იგი ალლაჰის წარმოგზავნილი და შუამავალთა ბეჭედია. უეჭველად, ალლაჰი ყოვლისმცოდნეა!"* (აჰზაბი 33\40)

## ე. შუამავლების ხარისხი და კლასიფიკაცია

ჩვენ ყველა შუამავლის გვწამს. ***,,...არ განვასხვავებთ მის შუამავალთაგან არც ერთს!..."*** *(ბაყარა 2\285)*

მაგრამ ჩვენ ვიღებთ იმას, რომ შუამავლებს შეუძლიათ ალლაჰის წინაშე სხვადასხვა საფეხური დაიკავონ, ვინაიდან სურა ,,ბაყარა" 2\253 აცხადებს შემდეგს:

***,,ჩვენ შუამავალთაგან ერთი ნაწილი აღმატებულ ვჰქმენით სხვა დანარჩენზე. ალლაჰმა მათგან ზოგს დაელაპარაკა, ზოგნი კი ხარისხით უმაღლესჰყო..."***

ჩვენი შუამავალი მუჰამმედი ﷺ იკავებს ყველაზე საპატიო ადგილს სხვა შუამავლებს შორის და ფლობს სხვებზე უპირატეს თვისებებს. ჩვენ შეგვიძლია ჩამოვთვალოთ წმინდა შუამავლის უპირატესობები.

ჩვენი შუამავალი ﷺ არის ყველაზე უდიდესი პიროვნება ალლაჰის მიერ გაჩენილებიდან და მისი უსაყვარლესი მონა-მსახური. ამასთან დაკავშირებით სურა ,,ალი იმრანი" 3\110 შემდეგს აცხადებს: ***,,თქვენა ხართ ყველაზე საუკეთესო თემი, ვინც კი მოვლენილა ხალხთა შორის..."***

შესაბამისად ამ საუკეთესო თემის ლიდერიც ყველაზე გამორჩენილი პიროვნებაა.

მუჰამმედის ﷺ შუამავლობა ვრცელდება ყველა ადამიანსა და ჯინზე, მაშინ, როცა დანარჩენი შუამავლები მოვლენილნი იყვნენ მხოლოდ განსაზღვრული ხალხებისა და საზოგადოებებისთვის. ამასთან დაკავშირებით წმინდა ყურანში ნათქვამია: ***,,და არ წარმოგვიგზავნიხარ შენ, თუ არა მთელი ხალხისთვის მახარობლად და შემგონებლად, მაგრამ ხალხის უმეტესმა ნაწილმა არ უწყის!"*** *(სებე 34\28)*

მუჰამმედის ﷺ შუამავლობა გაგრძელდება განკითხვის დღემდე, მაშინ, როცა წინარე შუამავლების შუამავლური მისია ვრცელდებოდა მხოლოდ დროის განსაზღვრულ მონაკვეთში.

წმინდა მუჰამმედი ﷺ უკანასკნელი შუამავალია. მომდევნო აიათში ნათლად არის ნათქვამი იმის შესახებ, რომ მის შემდეგ არ იქნება არანაირი სხვა შუამავალი. ***,,და არ არის მუჰამმედი არც ერთი თქვენგანის მამა, მაგრამ იგი ალლაჰის წარმოგზავნილი და შუამავალთა ბეჭედია. უეჭველად, ალლაჰი ყოვლისმცოდნეა!"*** *(აჰზაბი 33\40)*

მუჰამედ ﷺ შუამავლის მიერ მოტანილმა შარიათმა გააუქმა ყველა წინა კანონი და არის ყველაზე უკანასკნელი და ყველაზე სრულყოფილი. ის მოქმედებაში იქნება თვით განკითხვის დღემდე. სურა მაიდე 5\3 შემდეგს აცხადებს: ***,,...დღეს მე სრულვჰყავი თქვენი რჯული თქვენთვის, სრულად გიბოძეთ წყალობა ჩემი და ავირჩიე ისლამი თქვენს სარწმუნოებად...“***

შუამავლები ხარისხის მიხედვით შეიძლება სამ ჯგუფად განვიხილოთ:

### *1. უდიდესი შუამავლები (ულულ-აზმი)*

სიტყვათა შეთანხმება ,,**ულულ-აზმი**” ნიშნავს შუამავლების ისეთ თვისებებს, როგორიც არის შეურყევლობა, მდგრადობა, შეუპოვრობა. ის არის განსაზღვრება შუამავლებისთვის მიცემული მათთვის მიცემული ვალდებულებების შესრულების წინაშე, მათი უშიშრობის გამო მათ ეკისრებათ პასუხისმგებლობა ადამიანებამდე რელიგიის მიტანის საქმეში და ისინი ამ დროს უძლებენ ყველა გასაჭირსა და სიძნელეს. ზოგიერთი სწავლულის მოსაზრების თანახმად, ყველა შუამავალს აქვს შეურყევლობა და შეუპოვრობა. თუმცა ბევრი ღვთისმეტყველი ემხრობა შეხედულებას, რომ შუამავლები მუჰამმედი, ﷺ ნუჰი, იბრაჰიმი, მუსა და ისა, რომელთა სახელები ნახსენებია მომდევნო აიათებში, არიან შუამავლები-,,ულულ-აზმი” და სხვა შუამავლებთან შედარებით უფრო მაღალ ხარისხს ფლობენ.

***,,და აკი, ავიღეთ შუამავალთაგან აღთქმანი: შენგან, ნუჰისგან, იბრაჰიმისგან, მუსასგან და ისასგან, მარიამის ძისგან. დიახ, ჩვენ ავიღეთ მათგან მტკიცე აღთქმა!”*** *(აჰზაბი 33\7)*

***,,დააკანონა თქვენთვის სარწმუნოებაში, რაც უბრძანა ნუჰს და რომელიც ზეშთაგაგონეთ შენ, რაც ვუბრძანეთ იბრაჰიმს, მუსას და ღისას: „რომ დაიცავით სარწმუნოება და არ დაიყოთ მასთან მიმართებაში“.*** *( შურა 42/13)*

### *2. წარგზავნილი (რესული)*

სიტყვის ,,**რესული**” ლექსიკური მნიშვნელობა არის წარგზავნილი. რელიგიის თვალსაზრისით ეს არის შუამავალი მოსული ახალი წიგნით და შუამავალი რომელმაც მოიტანა ახალი წიგნი და ახალი ღვთიური კანონი-შარიათი. სიტყვის ,,რასული” მრავლობითი რიცხვია ,,რუსულ”.

### *3. შუამავალი (ნები)*

სიტყვის ,,**ნები**" ლექსიკური მნიშვნელობა არის ცნობის მომტანი. რელიგიის თვალსაზრისით ეს არის შუამავალი, რომელსაც ადამიანებამდე მიაქვს ცნობები ალლაჰის ბრძანებებისა და აკრძალვების შესახებ. ამ სიტყვის მრავლობითი რიცხვია ,,ენბია". ამ განსაზღვრების თანახმად, სიტყვები ,,შუამავალი" და ,,წარგზავნილი" სინონიმებია. მაგრამ შუამავლებს ახალი წიგნები და შარიათი არ ეგზავნებოდათ და ისინი ვალდებულნი იყვნენ თავიანთ თემამდე წინა შუამავლის წიგნები და შარიათი მიეტანათ. წარგზავნილები კი მოვლენილნი იყვნენ ახალი წიგნებით და ახალი შარიათით. ამიტომ არსებობს განსხვავება შუამავალსა და წარგზავნილს შორის. თითოეული წარგზავნილი არის შუამავალი მაგრამ თითოეული შუამავალი წარგზავნილად არ გვევლინება.

ამგვარად, იყვნენ შუამავლები რომლებიც იმასთან ერთად, რომ ჰქონდათ მაღალი შუამავლური ხარისხი, ასევე ალლაჰის წარგზავნილის (რესულის) ხარისხი დაიმსახურეს. ყველაზე მაღალი ხარისხი აქვს მუჰამმედ ﷺ შუამავალს, შემდეგ შუამავლებს ,,ულულ-აზმ", შემდეგ დანარჩენ შუამავლებს, ამასთან შუამავლებიდან თითოეული თავისი თვისებებით არის უფრო სრულყოფილი და  ყველა ადამიანზე, ანგელოზსა და ჯინზე უპირატესი.

## 3. შუამავლობის აშკარა მტკიცებულება

შუამავლობა შესაძლოა დამტკიცდეს, მხოლოდ მყარ არგუმენტებზე დაყრდნობით, რომელიც არავითარ ეჭვს არ იწვევს. ამ მყარ არგუმენტს წარმოადგენს სასწაული, შუამავლის მიერ დემონსტრირებული ან უტყუარი ინფორმაცია  ამ სასწაულზე.

ჩვენ დროში არსებობს მტკიცებულება, რომელიც ეხება მუჰამედ ﷺ შუამავალს ჩვენამდე მოვიდა უტყუარი ცნობები მრავალ სასწაულზე, რომელიც მან შეასრულა ჩვენი შუამავლისთვის ბოძებული ყველაზე დიდი სასწაული არის წმინდა ყურანი. მისი შუამავლობა მტკიცდება მყარი მტკიცებულებით.

### *1. სასწაული (მუჯიზე)*

სიტყვის ,,**მუჯიზე**" ლექსიკური მნიშვნელობა არის ქმედება, რომლის წინაშეც ადამიანი უძლური და უღონო აღმოჩნდე-

ბა. ამ სიტყვის ტერმინოლოგიური მნიშვნელობა არის ზებუნებრივი მოვლენა, რომელსაც შუამავლები უზენაესი ალლაჰის ნებით ასრულებენ.

სასწაულის ხასიათი, რომელიც მოკლედ და გარდამავალ წამში აჩერებს ბუნებაში ალლაჰის ბუნებრივი კანონების ძალას, შეუძლებელია ავხსნათ ბუნებრივი მეცნიერებების თვალსაზრისით. ამგვარი შემთხვევის ახსნა გონებისა და ბუნების არსებული კანონების დახმარებით რომ შეიძლებოდეს, მაშინ ისინი ზებუნებრივი მოვლენები აღარ იქნებოდა.

სასწაული, არის არაჩვეულებრივი მოვლენა, რომელიც ხდება ალლაჰის ნებით იმ ადამიანებში, რომლებსაც მიცემული აქვთ შუამავლობის მისია მათი მოწოდების მხრდასაჭერად. რადგანაც შუამავლობის მისიის დამტკიცება შესაძლებელია, მხოლოდ მყარ არგუმენტზე დაყრდნობით, რომელიც არავითარ ეჭვს იწვევს. სასწაული, წარმოადგენს ზებუნებრივ მოვლენას, რომლის შესრულება შუამავლების გარდა არცერთ ადამიანს არ შეუძლია. შუამავლებში სასწაული წარმოიქმნება, როგორც შედეგი ადამიანების თხოვნაზე: ,,დაგვიმტკიცე რომ შენ სიმართლე თქვი" და მაშინ, შუამავალი ალლაჰის ნებით მათ სასწაულს უჩვენებს. იმისათვის, რომ შემთხვევა სასწაული იყოს, მას უნდა ქონდეს შემდეგი თავისებურებები: სასწაული სინამდვილეში არის ალლაჰის ქმედება. გამოთქმა ,,შუამავლის სასწაული", წარმოიქმნება შუამავლის მეშვეობით ან ამტკიცებს მის სიმართლეს.

სასწაული, არის ზებუნებრივი შემთხვევა, რომელიც არ შეესაბამება ბუნების კანონებს. სასწაული ხდება ადამიანებთან, რომელიც შუამავლების მისიით არიან დაჯილდოებულები.

სასწაული, უნდა შეესაბამებოდეს შუამავლის სურვილს და მტკიცებას. მაგალითად: ზღვის გაყოფა იმის შემდეგ, რაც მან თქვა, რომ ,,ის დაძრავს მთას"-სასწაული არ არის. სასწაული, რომელიც წარმოიქმნება შუამავლობის უარყოფის ან შუამვალზე ცილისწამების ფაქტის შემდეგ, უფრო ეფექტური და ქმედითია. მაგალითად, როდესაც თემი ან მისი ზოგიერთი წარმომადგენელი, რომელთა გონებამდეც შუამავალს რელიგიური ბრძანებები მიაქვს და იწყებენ მისი შუამავლობის უარყოფას, შეავიწროვებენ მას და ჩააყენებენ რთულ სიტუაციაში და ასევე ეტყვიან: ,,ჩვენ არ გვჯერა იმის, რომ ჭეშმარიტი შუამავალი ხარ, თუ შენ ნამდვილად ღმერთის შუამავალი ხარ დაამტკიცე ეს მაშინ, ამის საპასუხოდ ჩნდება სასწაული, რო-

გორც მისი შუამავლობის მტკიცებულება და შუამავლის მტკიცების სიმართლის დადასტურება.

სასწაული უნდა ატარებდეს ისეთ ხასიათს, რომელიც უბრალო ადამიანისთვის შესასრულებლად მიუწვდომელია. ეს უნდა იყოს შემთხვევა, რომლის თანასწორის ან მსგავსის განხორციელება ადამიანს არ შეუძლია *(ნახ..სულეიმან ულუდაღი ,,ისლამ აქაიდი" თარგმანი თაფტაზანის ,,შერჰულ აქაიდის"გვ. 296-297 ნახ.. საიდ სულეიმან ნედვი ,,ასრი-საადათი", III და IV).*

## *2. სხვა ზებუნებრივი მოვლენები*

**(1) ირჰასი**: ეს არის ზებუნებრივი მოვლენა, რომელიც შუამავლებში ხდება მათი მისიის დაწყებამდე. მაგალითად: შუამავალი ისა ჩვილ ასაკში აკვანში ლაპარაკობდა. ***„მიუთითა მისკენ. უთხრეს: „როგორ ველაპარაკოთ მას ჩვენ, როცა იგი ჩვილია, აკვანში მწოლიარე?" მიუგო : „უეჭველად, მე ალლაჰის მსახური ვარ. მე მიბოძა წიგნი და მე დამადგინა შუამავლად. და მე დამადგინა დალოცვილი, სადაც არ უნდა ვიყო; და მე სიცოცხლის ბოლომდე ლოცვა და ზექათი დამავალა! და თავაზიანი ჩემი მშობელი დედისადმი, არ დავუდგენივარ ულმობელ მოძალადედ! მშვიდობა იმ დღეს, როცა მე დავიბადე, იმ დღეს, როცა მოვკვდები და იმ დღესაც, როცა აღვდგები ცოცხალი!"*** *(სურა ,,მარიამი" 19\29-33)*

**(2) ქერამეთ**: ეს არის ზებუნებრივი მოვლენა, რომელიც წმინდანებში ხდება. სუნას ახალი სწავლულთა აზრით, წმინდანი არის ადამიანი, რომელიც ძალიან გულდასმით ასრულებს ყურანის ბრძანებებს, სუნნეთს და თავს არიდებს ცოდვებს ფენომენალურობის თვალსაზრისით. სასწაულსა და ქერამეთს შორის სხვაობა არ არის. სხვაობა არის მხოლოდ იმაში, რომ სასწაული ჩნდება შუამავალში, რომელიც ღიად უჩვენებს მას ადამიანებს როგორც საკუთარი შუმავლობის მტკიცებულებას, ხოლო ქერამეთი ჩნდება წმინდანებში, რომელიც მოწოდებული არ არის უჩვენოს ის, როგორც მტკიცებულება.

**(3) მაღუნეთ**: ეს არის ალლაჰის მიერ ნებისმიერი მორწმუნე მუსლიმის სასწაულებრივი ხსნა უბედურებებისა და სიძნელეებისგან, მაშინაც კი თუ ის წმინდანი არ არის.

**(4) ისთიდრაჯ**: ეს არის ზებუნებრივი მოვლენა, რომელიც წარმოიქმნება ცოდვილი და ურწმუნო ადამიანებების სურვილების თანახმად.

**(5) იჰანეთ**: ეს არის ზებუნებრივი მოვლენა რომელიც ჩნდება ცოდვილი და ურწმუნო ადამიანებების სურვილის საწინააღმდეგოდ. მაგალითად, როდესაც ცრუ შუამავალმა მუსეილემე ელ-ქეზზაბმა ილოცა, რათა ერთ ადამიანს უსინათლო თვალში სინათლე დაბრუნებოდა, ეს საცოდავი მისი ლოცვის შედეგად ორივე თვალით დაბრმავდა.

## ზ. წმინდა ყურანში ნახსენები სასწაულები

წმინდა ყურანში მოთხრობილია ზოგიერთი სასწაულის შესახებ. მოვიყვანთ მათგან ყველაზე ცნობილებს:

როდესაც ბაბილონის სასტიკმა მმართველმა ნემრუდმა შუამავალი იბრაჰიმი ცეცხლში ჩააგდო, ცეცხლმა მას ზიანი ვერ მიაყენა, რადგანაც მას თავისი ღმერთის ღრმად სწამდა. უზენაესმა ცეცხლს უბრძანა: ***„ჩვენ ვთქვით: „ჰეი, ცეცხლო! იქმენ სიგრილედ და უვნებლად იბრაჰიმის მიმართ!“*** *(ენბია 21/69)*

მას შემდეგ, რაც შუამავალმა სალიჰმა ერთღმერთიანობისკენ მოწოდება დაიწყო, მისმა თანატომელებმა მისგან მოითხოვეს, რომ ჭეშმარიტი შუამავლობის დასამტკიცებლად, კლდიდან აქლემი გამოეყვანა. შუამავალ სალიჰის ვედრების შემდეგ, „ისეთივე ადამიანი ხარ, როგორც ჩვენ. გვანახე სასწაული, თუ ხარ მართალთაგანი!“ ***უთხრა: „აი ფაშატი აქლემი! მან უნდა დალიოს და თქვენც უნდა დალიოთ განსაზღვრულ დღეებში!“*** *(შურა 26/141-158)* კლდიდან დედალი აქლემი გამოვიდა.

შუამავალი იაყუბი თავის საყვარელ შვილ იუსუფთან განშორების გამო, დაბრმავდა, მაგრამ მასთან შეხვედრის წინ, მიიდო რა შვილის მაისური თვალებზე, თვალი აეხილა. ***„ხოლო როცა მოვიდა მახარობელი, გადააფარა მას იგი სახეზე და მაშინვე დაუბრუნდა მხედველობა. უთხრა: განა არ მითქვამს თქვენთვის, უეჭველად, მე ვუწყი ალლაჰისგან იმას, რასაც არ უწყით თქვენ?*** *(იუსუფი 12/96)*

როდესაც მუსა შუამავალმა უზენაესი ალლაჰისგან მიიღო თავისი კვერთხის მიწაზე დაგდების ბრძანება, მან ის მაშინვე შეასრულა და კვერთხი გველად გადაიქცა. (თაჰა 20/17-21). როდესაც მუსა შუამავალმა ეს სასწაული ჯადოქრებს უჩვენა და გველად ქცეულმა კვერთხმა მათი თოკები და ჯოხები გადაყლაპა, მაშინ ალლაჰის ძლიერებით განცვიფრებულმა

ჯადოქრებმა ისლამი მიიღეს. *(თაჰა 20/65-70)* იმის შემდეგ, რაც მუსა შუამავალმა კვერთხი ზღვას დაარტყა, მასში გასასვლელი გაჩნდა და ებრაელები მეორე ნაპირზე მშვიდობიანად გადავიდნენ, ხოლო ფარაონის მეთაურობით მათი მდევარი ჯარი ზღვის სიღრმეში დაიხრჩო. *(შუარა 26/61-66)*

სულეიმან შუამავალს ფრინველების, ცხოველებისა და მწერების ენა ესმოდა. (ნემლი 27/18-19 და 20-28)

ისა შუამავალმა თიხისგან ჩიტი გამოძერწა, მას სული შეუბერა და ის, ალლაჰის ნებით, გაცოცხლდა და გაფრინდა. ის ასევე აცოცხლებდა მიცვალებულებს. მკურნალობდა დაბადებიდან უსინათლოებს და კეთროვნებს. *(მაიდა 5/110)* მოციქულთა თხოვნით, ისამ მიმართა ალლაჰს და, უზენაესის ნებით, ციდან კერძებით სავსე სუფრა დაეშვა. *(მაიდა 5/114/115)*

## თ. შუამავლობის მტკიცებულება—მუჰამმედ შუამავლის სასწაულები

სასწაულები, რომლებიც წმინდა მუჰამმედის ﷺ შუამავლობას ამტკიცებენ, სამ ნაწილად იყოფა:

### *სულიერი სასწაული—წმინდა ყურანი*

უდიდესი სასწაული, რომელიც სამყაროს სიამაყეს—მუჰამმედ ﷺ შუამავალს ებოძა, არის ყურანი, რომელიც ყველა დროში მიმართულია გონიერი ადამიანებისკენ. ჩვენმა შუამავალმა ﷺ მოუწოდა ყველა პოეტსა და მჭერმეტყველს, თუ არ სწამდათ ყურანის, როგორც ღმერთის სიტყვების, მათ რაღაც მსგავსი შეექმნათ, მაგრამ მათი მცდელობები წარმატებით, რა თქმა უნდა, არ დამთავრებულა.

წინა შუამავლების სასწაულები წარსულში დარჩა, მაგრამ უდიდესი სასწაული—ყურანი ჩვენ დრომდე მოვიდა და სამყაროს დასასრულამდე შენარჩუნდება.

შემდგომში ამაზე უფრო დაწვრილებით ვისაუბრებთ.

### *გრძნობათა ორგანოების მიერ აღქმული სასწაულები.*

მოვლენებს, რომლებსაც ადამიანები ჩვენი შუამავლის ﷺ დროს საკუთარი თვალით ხედავდნენ და გრძნობათა ორგა-

ნოებით აღიქვამდნენ, ფენომენალურთა რიცხვიდან იყო. ამ ფენომენალური მოვლენების—სასწაულების ნაწილი დაკავშირებული იყო თვით წმინდა შუამავლის ﷺ პიროვნებასთან. მისმა კეთილშობილმა თენლამი მდევრებმა გადმოგვცეს ცნობები მისი წარჩინებული წარმომავლობის შესახებ, მის შესანიშნავ აღნაგობაზე, სანიმუშო ქცევებზე და უმაღლეს ზნეობრიობაზე. მსგავსი თვისებები, ადამიანთა შეხედულებებით, არასდროს იყო კონცენტრირებული ერთ ადამიანში, არც წმინდა მუჰამმედამდე ﷺ და არც მის შემდეგ. *(ნახ. ბუჰარი ,,მენაქიბე", 23; მუსლიმი ,,ფედაილი", 13)*

ეს ლაპარაკობს ამ პიროვნების უმაღლეს მდგომარეობაზე. ამიტომ ყოფილმა იუდეველმა აბდულლაჰ იბნ სალამმა (გარდ. ჰიჯრით 43 წ. ჩვ. წ. აღ. 633), რომელმაც ისლამი მიიღო, წმინდა შუამავალთან ﷺ პირველივე შეხვედრის დროს თავი ველარ შეიკავა და წარმოთქვა: „ასეთი სახე მატყუარას არ შეიძლება ჰქონდეს".

მთელი თავისი სიცოცხლის განმავლობაში წმინდა მუჰამმედი ﷺ მაღალ ზნეობრიობას ინარჩუნებდა. დაუძინებელი მტრებიც კი, რომლებსაც მისი არ სჯეროდათ, ვერ პოულობდნენ მასში ისეთ რამეს, რის გაკრიტიკებასაც შეძლებდნენ. სწორედ, ეს არის მისი საქმის სიმართლის ყველაზე ძლიერი მტკიცებულება. უდიდესმა და ყოვლისშემძლე ალლაჰმა, აირჩია რა მუჰამმედი ﷺ თავის შუამავლად, მასში უამრავი საუკეთესო თვისების კონცენტრირება მოახდინა და 23 წლის განმავლობაში, მას ზეშთაგონებებს გადასცემდა. უზენაესმა ალლაჰმა წმინდა მუჰამმედით ﷺ შუამავალთა ჯაჭვი დაასრულა და სამყაროს დასასრულამდე, მის სუნნეთს სიცოცხლე მისცა. (სუნეთი—უკანასკნელი შუამავალი, წმინდა მუჰამმედის ﷺ ცხოვრების აღწერა, რომელიც მოიცავს მის გამონათქვამებს (ყავლი), არგამოთქმულ მოწონებას (თაქრირი) და ქმედებებს (ფიილი) *(საბუნი, იგივე ნაწარმოები).*

მუჰამმედმა ﷺ ისლამი მიიტანა იმ ტომში, რომელსაც არ ჰქონდა წმინდა წიგნი და ჩაფლული იყო წარმართობის ტალახში, არ იცოდა რა ალლაჰის იდუმალი ცოდნის შესახებ. მან აუხსნა მათ წმინდა ალთქმა, სრულყო მათი ზნეობრიობა,

აამაღლა ისინი სრულყოფილი ადამიანების დონემდე. *(თაფთაზანი იგივე ნაწარმოები, გვ. 298-299).*

მან უამრავი სასწაული უჩვენა, მათგან ყველაზე მნიშვნელოვანი შემდეგია: მთვარის ორ ნაწილად გაყოფა. (*ბუჰარი მენაქიბე", 27; მუსლიმი ,,ელ-მუნაფიყუნი", 8).*

- **ისრა** და **მირაჯის** სასწაული. წმინდა შუამავალი ﷺ უმოკლეს დროში მექაში მდებარე მეჩეთ „ალ-ჰარამიდან" გადაყვანილი იქნა იერუსალიმის მეჩეთ „ალ-აყსაში, ხოლო შემდეგ ზეცაში ამაღლდა.

***„დიდება იმას, რომელმაც ღამით გადაიყვანა თავისი მსახური მესჯიდი ჰარამიდან მესჯიდი აყსაში, რომლის შემოგარენიც ჩვენ დავლოცეთ, რათა გვეჩვენებინა მისთვის ნაწილნი ჩვენი სასწაულნისა..."*** *(სურა „ისრა" 17/1)*

## სასწაული—ცნობები

ეს არის ცნობები წარსულზე და მომავალზე. რომელიც მოგვცა ჩვენმა შუამავალმა ﷺ —ადამიანმა, რომელმაც წერა-კითხვა არ იცოდა. აი, რამდენიმე მაგალითი:

წმინდა მუჰამმედი ﷺ არ კითხულობდა ისტორიას წინა ხალხებზე. ამის მიუხედავათ, მან ბრწყინვალედ უპასუხა იუდეველებისა და ქრისტიანების კითხვებს შუამავლების თემებზე, რომლებიც მრავალი საუკუნის წინ ცხოვრობდნენ. ამის შესახებ ვიგებთ წმინდა ყურანის აიათებიდან და ჰადისებიდან.

ბედირის ბრძოლის დღეს, სწორედ მუჰამმედმა ﷺ აცნობა იმის შესახებ, თუ ვინ და სად იქნებოდა მოკლული მტრის ჯარიდან და ყველაფერი სწორედ, ასე მოხდა. *(მუსლიმი ჯენნეთი, 17;)*

წმინდა ყურანში ნათქვამია: ***„სულ მალე დამარცხდება ეს ჯგუფი და უკუიქცევიან!"*** *(ყამერი 54/45)*

ეს აიათი მექაში ზეგარდმოვლინდა, ხოლო ის, რის შესახებაც აიათშია ნათქვამი, ბედირის ბრძოლის დროს განხორციელდა.

წმინდა ყურანში ნათქვამია: ***„უეჭველად, რომელმაც ვალდებული ჰქმნა შენზე ყურანი, უთუოდ, მიგაბრუნებს მისაბრუნებელში."*** *(ყასასი 28/85)*

ეს ასეც მოხდა, მექა აღებული იქნა.

წმინდა შუამავალმა ﷺ თავის ერთ-ერთ ჰადისში ასე ბრძანა: „დედამიწა ჩემ წინაშე დახვეული დევს და მე მაჩვენეს აღმოსავლეთი და დასავლეთი ჩემი თემის ბატონობა მიაღწევს იმ ადგილებამდე, რომელიც დახვეული სახით მიჩვენეს." *(აბუ დაუდი, ფითენ 1;)*

## ii. ღვთიური ზეშთაგონებები და მათი მოსვლის გზები

სიტყვის **„ვაჰი"** ლექსიკური მნიშვნელობა არის ჩურჩული, საიდუმლო საუბარი, მიმართვა, წერილის წერა. ტერმინოლოგიაში კი ნიშნავს: შეტყობინებას, შუამავლებზე ზეგარდმოვლენილ უზენაესი ალლაჰის ზეშთაგონებას. ზეშთაგონება არის განსაკუთრებული მდგომარეობა, საიდუმლო, რომელიც არსებობს ალლაჰსა და მის შუამავალს შორის. ჩვენ შუამავალზე ﷺ ზეშთაგონებები ზეგარდმოვლინდა შემდეგი გზებით.

1. საგნობრივი სიზმრები: ეს არის ზეშთაგონების ერთ-ერთი სახეობა. ჩვენი შუამავლის ﷺ მიერ ნანახი სიზმრები, შემდგომში რეალურ ცხოვრებაში ხორციელდებოდა. აიშემ (გარდ. ჰიჯრით 58 წ. ჩვ. წ. აღ. 678 წ.) ამასთან დაკავშირებით თქვა: „ჩვენი შუამავლის ﷺ მიერ ნანახი სიზმრები ზუსტად ისე ხდებოდა, როგორც ცხადში. ისინი ისეთივე ნათელი იყო, როგორც დილის რიჟრაჟი" *(ბუჰარი ,,ბადულ ბაჰიი", 3; მუსლიმი იმანი", 252; თირმიზი ,,მენაქიბე", 6)* თენღამი მდევრებმა ეს იცოდნენ, ამიტომ მას არ აღვიძებდნენ და ელოდნენ სანამ თვითონ გამოფხიზლდებოდა.

2. ზეშთაგონება აღმაფრენის გზით. როდესაც ალლაჰის შუამავალი ﷺ სიფხიზლის მდგომარეობაში იმყოფებოდა, ჯებრაილ ანგელოზმა ღვთიური ზეშთაგონება მის გულში ჩაბერა. ასეთი ტიპის ზეშთაგონებაზე წმინდა ყურანში ნათქვამია: ***„სანდო სულმა ჩამოიტანა იგი, გულზე დაგადო, რომ ქმნილიყავი ერთ-ერთი შემგონებელთაგანი! (გარდმოავლინა) წმინდა არაბულ ენაზე".*** *(შუარა26/193-195)*

3. ადამიანის სახე მიღებული ჯებრაილ ანგელოზის მეშვეობით გადაცემული ზეშთაგონება. ეს ღვთიური ზეშთაგონების ჩანერგვის ყველაზე ადვილი გზაა. შუამავალს ჯებრაილი ყველაზე ხშირად საჰაბე დიჰიეს სახით ევლინებოდა. ჰადისი „ჯიბრილი" სწორედ ამ გზით იქნა მიღებული. *(ბუჰარი, იმან, 37; მუსლიმ, იმან, 1;ებუ დავუდ, სუნნეთ, 15)*

4. ზეშთაგონების მოვლენა ზარის რეკვის მსგავსი სახით, როდესაც ჯებრაილი თვალით უხილავი იყო. ერთ-ერთმა საჰაბემ, სახელად ჰარის იბნ ჰიშამმა, ალლაჰის შუამავალს ﷺ ჰკითხა: „როგორ მოდის შენამდე ღვთიური ზეშთაგონება?“ მან უპასუხა: *„ზოგჯერ ის ჩემამდე ზარის რეკვის მსგავსი სახით მოდის, ეს ჩემთვის ყველაზე ძნელია. ამ დროს ანგელოზის სიტყვებს, რომელსაც ის მეუბნებოდა მყარად ვიმახსოვრებ. ზოგჯერ ანგელოზი ადამიანის სახით მევლინება, საუბრობს ჩემთან და მის ნათქვამს ყურადღებით ვიმახსოვრებ“. (ბუჰარი ბადულ-ვაჰიი”, 2)*

აიათები, რომლებიც დაშინებასა და მუქარას შეიცავს, ზეგარდმოვლინდებოდა ასეთი სახის ზეშთაგონებებით. ამ დროს ალლაჰის შუამავალი ﷺ ძალიან ღელავდა, კანკალებდა და ოფლი ასხამდა. აიშე رضي الله عنها მოგვითხრობს: „ძალიან ცივი დღე იყო, როდესაც ერთხელ, მას ზეშთაგონება გადაეცა. ასეთი ცივი დღის მიუხედავათაც კი, მას შემდეგ რაც ზეშთაგონების მიღება დამთავრდა, დავინახე, რომ ალლაჰის შუამავალს ﷺ საფეთქლებზე ოფლი ღვარად ასხამდა.“*(ბუჰარი ბადულ-ვაჰიი”, 2; ნასაი იფთითაჰი”, 37)*

5. ზეშთაგონებები, რომლებიც ჯებრაილ ანგელოზს წმინდა შუამავალთან ﷺ ძილის დროს მიჰქონდა. ეს ზეშთაგონებები ყურანის სიტყვები არ არის.

6. ზეშთაგონებები, რომლებსაც ჯებრაილი თავისი ნამდვილი გარეგნობით გადასცემდა. ასეთნაირად ზეშთაგონებები შუამავალს ﷺ ორჯერ გადაეცა. პირველად ეს მოხდა ყურანის პირველი აიათების ზეგარდმოვლენის დღეს, როდესაც წმინდა მუჰამმედი ﷺ ჰირას მთაზე იმყოფებოდა. მეორედ კი—მირაჯის, ანუ მისი ცად ამაღლების დროს. სურა „ნეჯმის“ 53/13-14 აიათები აცხადებს: ***„და ვფიცავ, დაინახა იგი სხვა ჩამოსვლისასაც, სიდრეთი მუნთეჰას მახლობლად“.***

7. არამძინარე მდგომარეობაში მყოფი შუამავლის ﷺ მიერ მიღებული ზეშთაგონებები, პირდაპირ, უზენაეს ალლაჰთან საუბრის დროს, ხედავდა რა მას მიმართულების, ადგილისა და მანძილის გარეშე. ეს მოხდა ცად ამაღლების ღამეს.

8. ზეშთაგონებები, რომლებიც ალლაჰის შუამავლის ﷺ მიერ მიღებულია უშუალოდ უზენაესი ალლაჰისგან ცად ამაღლების დროს. სწორედ, ასეთნაირად იყო ნაბრძანები რელიგიური

ვალდებულების სახით, დღეში ხუთჯერ ნამაზის შესრულება, თითოეული მუსლიმისთვის.

## 2. წმინდა წიგნების რწმენა

წმინდა წიგნების რწმენა ნიშნავს იმის დაჯერებასა და აღიარებას, რომ უზენაესმა ალლაჰმა წმინდა წიგნები ზოგიერთ შუამავალს ზეგარდმოუვლინა. ასევე იმას, რომ ცნობები, რომელსაც ეს წიგნები შეიცავს საიმედო და ჭეშმარიტია. ამასთან დაკავშირებით, წმინდა ყურანში ნაბრძანებია: ***„ადამიანები ერთ თემად იყვნენ და ალლაჰმა შუამავალნი წარმოგზავნა მახარობლებად და შემგონებლებად. და ღვთიური წიგნი ზემოავლინა მათთან ერთად ჭეშმარიტებითურთ, რათა ადამიანთა შორის ის გადაეწყვიტა, რაზეც ვერ თანხმდებოდნენ. ხოლო ვერ თანხმდებოდნენ ერთმანეთის შურით მხოლოდ ისინი, რომელთაც მათ შემდგომ ებოძათ ის, რაც ცხადი მოწმობანი მოუვიდათ; და რომელთაც ირწმუნეს, ისინი დაადგინა ალლაჰმა თავისი ნებით იმ ჭეშმარიტებისაკენ, რაზეც ვერ თანხმდებოდნენ. და ალლაჰი სწორ გზაზე დაადგენს, ინებებს ვისაც“.*** *(ბაყარა 2/213)*

***„თუ ჩაგთვალეს მათ ცრუდ (ო,მუჰამმედ), შენამდეც ხომ შერაცხეს მატყუარებად შუამავალნი, რომლებმაც ცხადი სასწაულებით, დაწერილი ფურცლებითა და განმანათლებელი (ღვთიური) წიგნით მოვიდნენ.“*** *(ალი იმრანი 3/184)*

ადამიანი სანამ ალლაჰის მიერ შუამავლებისთვის ზეგარდმოვლენილ ყველა ღვთიურ წიგნს არ იწამებს, მუსლიმი ვერ გახდება.

თუმცა წმინდა წიგნების ნაწილი მთლიანად დაიკარგა, მათგან რამდენიმე ფურცელიც კი არ დარჩენილა. მაგალითად, ჩვენ არ გვაქვს არც ერთი გვერდი იბრაჰიმისა და მუსას წიგნებიდან. წმინდა წიგნების ნაწილი არსებობს, მაგრამ დაკარგული აქვს თავისი ღვთიური წარმომავლობა. (იმის გამო, რომ ადამიანთა მიერ მრავალგზის გადაწერის შემდეგ ისინი დამახინჯდა, ზოგიერთი ვაი მეცნიერი წმინდა წიგნებს აკლებდა ან ამატებდა არა მარტო ცალკეულ სიტყვებსა და წინადადებებს, არამედ მთლიან თავებს) როგორც მაგალითად, თორა (ძველი აღთქმის ნაწილი)—შეცვლილი თევრათი, ფსალტირი (ძველი აღთქმის ნაწილი)-შეცვლილი ზებური, ევანგელე (ახალი აღთქმა)-შეცვლილი ინჯილი. მაგრამ არსებობს ღვთიუ-

რი წიგნი, რომელსაც არანაირი ცვლილება არ განუცდია. ეს ღვთიური წიგნი არის წმინდა ყურანი. ჩვენ ვაღიარებთ და გვწამს ყველა წმინდა წიგნის, ნამდვილის და არა ადამიანთა მიერ დამახინჯებულის. ჩვენ დრომდე ასეთი სახით მხოლოდ ყურანმა მოღწია.

## ა. წმინდა წიგნები

ალლაჰის სიტყვასთან კუთვნილების თვალსაზრისით, წმინდა წიგნებს შორის არანაირი განსხვავება არსებობს. განსხვავება მდგომარეობს მხოლოდ იმაში, რომ ზოგიერთი მათგანი მოცულობით უფრო მეტია და წარმოდგენილია წიგნების სახით, ხოლო სხვების მოცულობა უფრო მცირეა და ამიტომ წარმოდგენილია გრაგნილების ან ფურცლების სახით.

### *სუჰუფი (ფურცლები)*

„სუჰუფი“ არის სიტყვა „საჰიფას“, რომელიც „ფურცლებს“ ნიშნავს, მრავლობითი ფორმა. ასე უწოდებენ ღვთიურ წიგნს— გრაგნილებს, რომელიც შედგება რამდენიმე ფურცლისგან და რომელიც უზენაესმა ალლაჰმა განსაზღვრულ ხალხებს მათი მოთხოვნილებების შესაბამისად ზეგარდმოუვლინა. წმინდა ყურანში არის ორი აიათი, რომლებშიც საუბარია იბრაჰიმ და მუსა შუამავლებისთვის ზეგარდმოვლენილ ფურცლებზე: ***„ნუთუ არ სცნობებია იგი, რაც იყო მუსას წერილებში? და იბრაჰიმის, რომელმაც სრულად აღასრულა აღთქმა“.*** *(ნეჯმი 53/36-37)*

***„უეჭველად, ნეტარ იქმნა, ვინც განიწმინდა! და (განწმენდილმა სულმა) სახელი ღმერთისა მისი ახსენა და ლოცვა აღავლინა! მაგრამ არა! თქვენ ამქვეყნიურ ცხოვრებას ამჯობინებთ, თუმცა საიქიო ცხოვრება უფრო უკეთესია და მუდმივი! უეჭველად, ეს უწინდელ ფურცლებშიც იყო მოცემული, ფურცლები იბრაჰიმისა და (წიგნი) მუსასი!“*** *(ალა 87/14-19)*

ფურცლები, რომელთა შესახებაც აიათშია ნახსენები, ეს არის პატარა გვერდები, რომლებიც მუსას თევრათამდე ზეგარდმოევლინა *(ნახ. იაზირი ,,ჰაკ დინი ყურანდილი”, VII, 5768).*

ერთი სუსტი ჰადისის მიხედვით, რომელიც ებუ ზერრამ (გარდ. 32/652) გადმოგვცა, უზენაესმა ალლაჰმა 100 ფურ-

ცელი ზეგარდმოავლინა, მათგან 50— შითს ალეიჰისსელამს, 30— იდრის ალეიჰისსელამს, 10—იბრაჰიმ ალეიჰისსელამს და 10—მუსა ალეიჰისსელამს გადაეცა.

ყურანსა და საიმედო ჰადისებში არ არის არანაირი ზუსტი და უტყუარი მონაცემები იმ ფურცლების შესახებ, რომლებიც, იბრაჰიმისა და მუსას გარდა, სხვა შუამავლებსაც გადაეცათ.

### *1. თევრათი (თორა)*

ასე უწოდებენ წმინდა წიგნს, რომელიც მუსა შუამავალს ზეგარდმოევლინა. თითოეული მუსლიმის ვალია იმის რწმენა, რომ თევრათი პირველადი სახით ალლაჰის ნამდვილი სიტყვაა. რომელიც უზენაესმა თავის შუამავალს ზეგარდმოუვლინა. ამ ფაქტის უარყოფას ადამიანი ურწმუნოებამდე მიჰყავს, ვინაიდან წმინდა ყურანი განმარტავს, რომ თევრათი არის ყოვლისშემძლე გამჩენის მიერ ზეგარდმოვლენილი, ერთ-ერთი წმინდა წიგნი: ***„უეჭველად, ჩვენ ზემოვავლინეთ თევრათი, მასშია ჭეშმარიტი გზა და ნათელი, განსჯიან იმით შუამავალნი, რომელთაც ჰმორჩილეს, იუდეველნი და აგრეთვე რაბბანები და სწავლულნიც, რომელთაც დასაცავად ჰქონდათ მიბარებული ალლაჰის წიგნი და მოწმენი იყვნენ ამისა. ამიტომ ნუ გეშინიათ ადამიანების და გეშინოდეთ ჩემი; და არ გაყიდოთ ჩემი აიათები მცირე რამ ფასეულობაზე. და ვინც არ განსჯის იმით, რაც ალლაჰმა მოავლინა, სწორედ ეგენი არიან ურწმუნონი.“*** *(მაიდა 5/44)*

***„და არ იცნეს ალლაჰი ჭეშმარიტი შეცნობით, როცა ამბობენ: ალლაჰს არც ერთი კაცისთვის არაფერი მოუვლენიაო. უთხარ შენ: „მაშინ ვინ მოავლინა წიგნი, რომელიც მუსამ სინათლედ და ჭეშმარიტი გზის მაჩვენებლად მოიტანა, თქვენ რომ გრაგნილებად ქმენით, აჩენთ ზოგიერთს და ბევრ რასმე კი მალავთ, და შეისწავლეთ თქვენ, რაც არ იცოდით არც თქვენ და არცა მამებმა თქვენმა?“ თქვი შენ: „ალლაჰმა!“ მერე მიაგდე ეგენი, დაე, გაერთონ თავიანთი ლაყბობით!“*** *(ენლამი 6/91)*

დღეს არსებობს მხოლოდ დამახინჯებული თევრათის— თორის ვარიანტები, რომელსაც ასევე უწოდებენ ხუთ ტომეულს იმის გამო, რომ ის ხუთი ნაწილისგან შედგება.

(1) **ყოფიერება, გაჩენა:** 50 ნაწილი მოგვითხრობს პირველი ადამიანისა და სამყაროს გაჩენაზე, ადემ შუამავლის მიერ

დაშვებულ შეცდომაზე, მის გამოძევებაზე დედამიწაზე, ნუჰის დროის წარღვნაზე, ისრაელის შვილთა ეგვიპტეში მოსვლაზე.

(2) **გამოსვლა:** 40 ნაწილი მოგვითხრობს ეგვიპტიდან ისრაელის შვილთა გამოსვლაზე და იმაზე, თუ როგორ გამოცდას დაექვემდებარნენ ისინი ფარაონის მხრიდან.

(3) **ლევიტი:** 27 ნაწილი გვიყვება ჩადენილი ცოდვის გამოსყიდვის შესახებ, აკრძალულ საკვებზე, აკრძალულ ქორწინებებზე, ასევე ღვთისმსახურებებზე, რელიგიურ რიტუალებზე, აღთქმებსა და სხვა რელიგიურ ბრძანებულებებზე.

(4) **რიცხვები:** შედგება 36 ნაწილისგან და მასში მოთხრობილია იმის შესახებ, მუსას გარდაცვალების შემდეგ თუ როგორ დატოვა ისრაელის ხალხმა ტურის მთა და ქენანის ქვეყანაში შევიდა.

(5) **მეორადი კანონიერება:** შედგება 34 ნაწილისგან და გვიყვება მუსას გარდაცვალების, მისი დაკრძალვის, ათი მცნების, ნებადართული და აკრძალული საკვები პროდუქტების, სამართლებრივი დებულებების შესახებ.

დღესდღეობით გვაქვს თორას სამი ცნობილი ვარიანტი;

იუდეველებისა და პროტესტანტების მიერ მიღებული ვარიანტი ძველებრაულ ენაზე.

კათოლიკებისა და ორთოდოქსების (მართმადიდებლების) მიერ მიღებული ვარიანტი ბერძნულ ენაზე.

სამარიტიანების მიერ მიღებული ვარიანტი მათ ენაზე.

ეს თორის ყველაზე მეტად ცნობილი და გამოყენებული ვარიანტებია, მაგრამ ისინი შეიცავს ძალიან ბევრ წინააღმდეგობას როგორც შიგნით, ასევე ერთმანეთს შორის.

### *2. ზებური (დავითის ფსალმუნები)*

ზეგარდმოევლინა დაუდ შუამავალს. ამასთან დაკავშირებით წმინდა ყურანში ნაბრძანებია:

***„...და დავუდს ვუბოძეთ ზებური!“*** *(ისრა 17/55).*

ზებური მოცულობით ღვთიური წიგნებიდან ყველაზე პატარაა და არ შეიცავს რელიგიურ ბრძანებულებებს. ჩვენ დრომდე არშენახული ზებური, რომელსაც პლასტირი ეწოდება, შეიცავს ლირიკულ სიტყვებს, რელიგიურ ჰიმნებს, ღმერთის საპატივცემულო სიმღერებს, ბრძნულ გამონათქვამებს, რეკომენდაციებსა და დარიგებებს.

### *3. ინჯილი (სახარება)*

ინჯილი ისა შუამავალს ზეგარდმოევლინა. ამასთან დაკავშირებით წმინდა ყურანში ნაბრძანებია: ***„და ჩვენ წარვგზავნეთ ღისა ძე მარიამისა მათ კვალდაკვალ, დამმოწმებლად იმისა, რაც მასზე უწინ იყო თევრათში, და ჩვენ მივეცით მას ინჯილი, მასშია ჭეშმარიტი გზა და ნათელი, დასტურად იმისა, რაც მასზე უწინ იყო თევრათში ჭეშმარიტ გზად და შეგონებად ღვთისმოსავთათვის.“*** *(მაიდა 5/46)*

იმ სახის ინჯილის რწმენა, რომელიც უზენაესი ალლაჰის მიერ ისა შუამავალს ზეგარდმოევლინა, არის წმინდა წიგნების რწმენის ერთ-ერთი პირობა. თუმცა ჩვენ დროში ისას ინჯილის ორიგინალი არ არსებობს ისევე, როგორც არ არსებობს მუსას თევრათისა და დაუდის ზებურის ორიგინალები. არსებობს მხოლოდ დამახინჯებული, ადამიანის ხელით შეცვლილი ეგზემპლიარები. ევანგელეს ასევე „ახალ აღთქმასაც“ უწოდებენ.

ქრისტიანული რწმენის წარმოშობის გარიჟრაჟზე არსებობდა ასობით სახარება, რომლებიც ჰქონდა ადამიანთა სხვადასხვა ჯგუფებს იმ სახით, რომელიც მათ აწყობდათ. რადგანაც ამის გამო ქრისტიანებს შორის მრავალი უთანხმოება, შფოთი და უწესრიგობა წარმოიქმნებოდა, ბიზანტიის იმპერატორმა კონსტანტინემ ქრისტიანული წელთაღრიცხვით 325 წელს ქრისტიანული რწმენის მოწესრიგებისთვის სულიერ ლიდერთა საბჭო მოიწვია. ათასზე მეტმა ქრისტიანმა, რომლებმაც მონაწილეობა მიიღეს სასულიერო კრებაში, მოახდინეს ოთხი ევანგელიეს კანონიზირება და მათ საერთო სახელწოდება „ახალი აღთქმა“ მისცეს..

მსოფლიოში დღესდღეობით ცნობილ სახარებებს მიეკუთვნება:

#### *(1) მათეს სახარება*

მათეს ქრისტიანები ერთ-ერთ მოციქულად მიიჩნევენ. მან სახარება დაწერა ან ძველ ებრაულ ან სურიანულ ენაზე. მაგრამ დროთა განმავლობაში ნამდვილი ხელნაწერი დაიკარგა. გამოჩნდა ბერძნული ვარიანტი, რომელიც სავარაუდოთ, ხელნაწერის თარგმანს წარმოადგენს. ბერძნული ვარიანტი შედგება 26 ნაწილისგან. მასში საუბარია წმინდა ისას შუამავლობის მისიასა და მის წარმომავლობაზე.

### *(2) მარკოზის სახარება*

მარკოზი იყო მოციქულთა თავკაცის პეტრეს მოწაფე. წიგნის დაწერის თარიღი და მისი ავტორი ზუსტად ცნობილი არ არის. სახარება შედგება 16 ნაწილისგან. ეს ნაწარმოები ძალიან უბრალო ენით მოგვითხრობს ისა შუამავლის ცხოვრებაზე და აგრეთვე იუდეველთა ტრადიციებზე.

### *(3) ლუკას სახარება*

ამ სახარების ავტორი მოციქული არ იყო. ლუკას სახარება 24 ნაწილისგან შედგება. მასში საუბარია ისა შუამავლის ცხოვრებაზე და ქრისტიანული რწმენის რელიგიურ ასპექტებზე.

### *(4) იოანეს სახარება*

ითვლება, რომ მისი ავტორი მოციქული იყო. ნაწარმოები, რომელიც 24 ნაწილისგან შედგება, შეუპოვრად ამტკიცებს, რომ ისა ღმერთის შვილია.

ჩვენს მიერ ზემოთ ჩამოთვლილი ოთხი კანონიზირებული სახარების გარდა, მსოფლიოში არსებობს კიდევ ერთი სახარება, რომლის დამალვასაც ცდილობენ და რომლის წაკითხვაც აკრძალულად ითვლება. ეს არის **ბარნაბას სახარება**. ბარნაბა იყო ისა შუამავლის ერთ-ერთი მოციქული და მარკოზის ბიძაშვილი. ეს სახარება მეხუთე საუკუნეში შევიდა იმ წიგნების სიაში, რომელთა წაკითხვაც აკრძალულია. ის ამჟამად ვენის ბიბლიოთეკაში ინახება. ინგლისურ, გერმანულ, არაბულ და რუსულ ენებზე თარგმნილი ამ ნაწარმოების თავისებურება არის ის, რომ შინაარსის მიხედვით ის ახლოს არის იმასთან, რაც ყურანშია ნათქვამი და გვამცნობს სასიხარულო ამბავს ჩვენი შუამავლის ﷺ მოსვლის შესახებ.

## *4. წმინდა ყურანი*

წმინდა წიგნებიდან ყველაზე უკანასკნელი არის ყურანი. ის წმინდა მუჰამმედს ﷺ ზეგარდმოევლინა. ეს წმინდა წიგნი ჩვენამდე მოვიდა დაუმახინჯებლად, ყოველგვარი ცვლილების გარეშე. ერთ-ერთ აიათში ამის შესახებ ასეა ნათქვამი:

***„უეჭველად, ჩვენ გარდმოვავლინეთ შეხსენება და უეჭველად, ჩვენ დამცველნი ვართ მისი.“*** *(ჰიჯრა 15/9)*

ამ წმინდა წიგნს ყურანი თვით ალლაჰმა უწოდა. ჩვენ ამის შესახებ ვიგებთ, სურადან „ვაყიღეთი“ 56/77, სადაც ნათქვამია: ***„უეჭველად, იგი დიდებული ყურანია“.***

წმინდა ყურანს აქვს 50-ზე მეტი სახელწოდება, რომელიც მის თავისებურებებს ირეკლავს. „**ქითაბი**“ (წიგნი), „**ფურყანი**“ (ტყუილისგან სიმართლის განმაცალკევებელი), „**თანზილი**“ (ალლაჰის მიერ ზეგარდმოვლენილი), „**ნური**“ (რწმენის სინათლე), „**ქელამულლაჰი**“ (ალლაჰის სიტყვა), „**ჰაბიბულლაჰი**“ (ალლაჰისკენ წამყავანი ძაფი) და სხვა.

წმინდა ყურანმა დაადასტურა მანამდე ზეგარდმოვლენილი წმინდა წიგნების ნამდვილობა, უტყუარობა, მაგრამ, გამოაცხადა ახალი ბრძანებები: ***„არ არის ღვთაება, გარდა ალლაჰისა, მარადცოცხალისა, მარადიულისა! (შუამავალო!) მან თანდათან ზემოავლინა შენზე ჭეშმარიტი წიგნი, დასტურად იმისა, რაც მის უწინარეს იყო; და მოავლინა თევრათი (თორა) და ინჯილიც (სახარება) ადრე გზის მაჩვენებლად ხალხისთვის, და მოავლინა ფურყანი.“*** *(ალი იმრანი 3/2-4)*

### *(ა) სასწაული, რომელსაც ყურანი წარმოადგენს*

ყურანი არის უდიდესი და მარადიული სასწაული, რომელიც აოცებს ჭკუასა და გულს, იწვევს აღფრთოვანებას ყველა თვალსაზრისით. ყურანის სასწაული ცოცხალია და სამყაროს დასასრულამდე იცოცხლებს, მიუხედავად იმისა, რომ წმინდა მუჰამმედამდე ﷺ მცხოვრები სხვა შუამავლების სასწაულები წარსულში დარჩა მათ ეპოქებთან ერთად. ჩვენმა შუამავალმა ﷺ თავის ერთ-ერთ ჰადისში ბრძანა: *„არ არის არც ერთი შუამავალი, რომელსაც თავისი თანამედროვეებისთვის სასწაული არ უჩუქებია. მე კი სასწაულის სახით ალლაჰისგან ზეშთაგონებები მებოძა“ (ბუჰარი იღთისამი”,1).*

წმინდა ყურანი არის საწაული, როგორც მის სურებსა და აიათებშია ჩადებული, ასევე პოეტური ფორმის თვალსაზრისით. ყურანი ზეგარდმოევლინა არაბული ლიტერატურის აყვავების, მისი აპოგეის პერიოდში. თუმცა ყურანის ენამ გამოწვევა მოუწყო სიტყვის ყველა იმდროინდელ ოსტატს და ისინი ულონო დაბნეულობაში დატოვა, რადგანც მათ მანმადე ამის მსგავსი არაფერი სმენოდათ: ***„უთხარი: „რომც გაერთიანდნენ კაცნი და ჯინნი, რათა შექმნან მსგავსი ამ ყურანისა, ვერ შე-***

***ქმნიან მის მსგავსს, თუნდაც ერთიმეორეს დაეხმარონ!“*** *(ისრა 17/88)*

***„ან ამბობენ: „მან შეთხზა იგი!“ არა, ისინი არ ირწმუნებენ! მაშ, მოიტანონ მისი მსგავსი სიტყვა, თუ არიან მართალნი“.*** *(ტური 52/33-34)*

***„ან კიდევ ამბობენ: „იგი მან შეთხზაო.“ უთხარი: „მაშ, მოიტანეთ ათიოდე სურა ამის მსგავსი შეთხზული და მოუხმეთ ვისაც შეძლებთ, გარდა ალლაჰისა, თუ თქვენ მართალნი ხართ!“*** *(ჰუდი 11/13)*

***„თუ რამ ეჭვი შეგეპარათ მასში, რაც მოვუვლინეთ ჩვენს მსახურს (მუჰამმედს), მაშინ მოუხმეთ ყველას, ვისიც თქვენ გწამთ, გარდა ალლაჰისა, და თუკი თქვენ ხართ მართალნი, ერთი სურა მაინც მოიტანეთ მსგავსი მისი. რომ ვერ შექმნათ და ვერც ვერასდროს შექმნით, მაშინ იმ ცეცხლისა გეშინოდეთ, რომელიც ურწმუნოთათვის არის გამზადებული და რომლის საწვავი ქვები და ადამიანებია.“*** *(ბაყარა 2/23-24)*

წმინდა ყურანი არის მჭერმეტყველების, ასევე მასში ჩადებული აზრის სასწაული. წმინდა მუჰამმედმა, ﷺ რომელიც წერა-კითხვის არმცოდნე ადამიანი იყო, ადამიანებამდე ალლაჰის მიერ ზეგარდმოვლენილი უდიდესი აზრები მიიტანა. მეცნიერული-ტექნიკური პროგრესის ერის დადგომამდე საუკუნეებით ადრე წმინდა ყურანმა კაცობრიობას მრავალი ჭეშმარიტება აუწყა. ვერც ერთი მათგანის უარყოფა მეცნიერებამ ვერ შეძლო. პირიქით, სამეცნიერო მკვლევარები მხოლოდ ამტკიცებენ ყურანის ზეშთაგონებებს. მომავალ მარადიულ ცხოვრებასთან დაკავშირებული ცოდნა, არაჩვეულებრივი ზეგავლენა ადამიანების გულებზე, ზეგარდმოვლენილი ბრძანებები და დარიგებები, მათი სიდიადე—უკვე თავად სასწაულია სასწაულებიდან.

უზენაესმა ალლაჰმა ყურანის მეშვეობით მხარი დაუჭირა თავის შუამავალს, ﷺ რომელმაც არც წერა იცოდა და არც კითხვა, ხოლო წმინდა მუჰამმედმა, ﷺ თავის მხრივ, შეცვალა ადამიანთა სული, გააცოცხლა მათი გულები. ყურანის სასწაულმა ადამიანთა უზარმაზარი რაოდენობა უმეცრებისა და გზააცდენილობისგან გაათავისუფლა, საშუალება მისცა მათ გამხდარიყვნენ სიკეთის მკეთებელნი, ჩაწვდომო-

დნენ იდუმალ აზრებს და დამდგარიყვნენ ალლაჰის ჭეშმარიტი რწმენის გზაზე. ეს კი წარმოადგენს არანაკლებ უდიდეს სასწაულს, ვიდრე კვერთხის გველად გადაქცევა და მიცვალებულების გაცოცხლებაა.

### *(ბ) თავისებურებები, რომლებიც ყურანს სხვა წმინდა წიგნებისგან გამოარჩევს*

არსებობს მთელი რიგი თავისებურებები, რომლებიც ხაზს უსვამს სხვა წმინდა წიგნებზე ყურანის უპირატესობას. ჩვენ ისინი შეგვიძლია შემდეგი თანმიმდევრობით ჩამოვთვალოთ:

წმინდა ყურანი ჩვენს შუამავალს ﷺ ზეგარდმოევლინა ცალკეულ ნაწილებად, სურეებისა და აიათების სახით, განსაზღვრულ დროს, მიმდინარე მოვლენების პასუხად და არა ისე, როგორც სხვა წმინდა წიგნები მთლიანად.

ყურანი არის ყველაზე უკანასკნელი წმინდა წიგნი, რომლის შემდეგაც უკვე არარაფერი ზეგარდმოვლინდება. ყურანში მითითებული ბრძანებების აღიარება და დაცვა თვით განკითხვის დღემდე გაგრძელდება.

ყურანი ჩვენამდე მოვიდა ყოველგვარი დამახინჯებებისა და ცვლილების გარეშე, ასეთად ის დარჩება თვით სამყაროს დასასრულამდე.

***„უეჭველად, ჩვენ გარდმოვავლინეთ შეხსენება და უეჭველად, ჩვენ დამცველნი ვართ მისი .“*** *(ჰიჯრა 15/9)*

***„უეჭველად, რომელთაც უარყვეს შეხსენება, როცა მოევლინა მათ. უეჭველად, იგი წიგნია ძლევამოსილი. სიცრუე ვერ გაეკარება მას, ვერც წინიდან და ვერც უკნიდან. ზეგარდმოვლენილია ბრძენისგან, ყოვლადქებულისგან.“*** *(ფუსსილეთი 41/41-42)*

წმინდა ყურანი ყველაზე დიდი სასწაულია, რომელიც უჩვენებს, რომ უკეთილშობილესი მუჰამმედი ﷺ ალლაჰის შუამავალია.

ჭეშმარიტებები, რომლებიც ყურანში იმალება, ადამიანებს ყველა დროში ემსახურება, ვინაიდან ისინი ფასდაუდებელია. შეუძლებელია იმის წარმოდგენაც კი, რომ ისინი ოდესმე ჭეშმარიტ მეცნიერულ მიღწევებთან წინააღმდეგობაში შევა. მეც-

ნიერული აღმოჩენა არის საშუალება, რომელიც ამტკიცებს იმას, რასაც ყურანი შეიცავს.

***„სულ მალე ვუჩვენებთ მათ ჩვენს სასწაულებს ცის კაბადონზე და მათ სულებში, რათა განცხადდეს მათთვის, რომ იგი ჭეშმარიტებაა. განა არ კმარა, რომ იგი უწყის ყველაფერს?!“*** *(ფუსსილეთი 41/53)*

***„და ვფიცავ, ჩვენ გავაიოლეთ ყურანი შეგონებისთვის. მიუხედავად ამისა, განა არის ვინმე, ვინც შეიგონებს?“*** *(ყამერი 54/17)*

ყურანი აღმოფხვრის უთანხმოებებს, რომლებიც სხვა რელიგიებს შორის არსებობს.

***„ჩვენ არ გარდმოგვივლენია შენზე წიგნი, თუ არა იმისთვის, რომ განუმარტო მათ ის, რაზეც ვერ თანხმდებიან, და გზად ჭეშმარიტად და წყალობად მორწმუნე ხალხთათვის!“*** *(ნაჰლი 16/64).*

## ბ. წინარე წმინდა წიგნების ტექსტების დამახინჯების მიზეზები და ამის დამადასტურებელი მტკიცებულებები

### *წინარე წმინდა წიგნების დამახინჯების მიზეზები*

ვინაიდან წმინდა ყურანი 23 წლის განმავლობაში ფრაგმენტულად ზეგარდმოვლინდებოდა, მისი დამახსოვრება ადვილი იყო. ასი ათასობით ადამიანი (ჰაფიზი) ყურანს თავიდან ბოლომდე იზეპირებდა და მას საუკუნიდან საუკუნეში ჩვენს დრომდე გადმოსცემდა. სხვა წმინდა წიგნები მთლიანად ზეგარდმოვლინდებოდა, ამიტომ იმ ადამიანთა რაოდენობა, რომლებიც მას იზეპირებდნენ 2-3 კაცს არ აღემატებოდა. ამიტომ, ბუნებრივია, რომ ეს წიგნები არ შენარჩუნდა და დამახინჯებას დაექვემდაბარა.

წინა პერიოდის წმინდა წიგნები ზეგარდმოევლინებოდა უსწავლელ და უმეცარ თემებს. ამასთან არსებობდა მათი ასლების მცირე რაოდენობა, ვინაიდან მათ დროულად არ ამრავლებდნენ. ყურანის მიმდევრები კი ცდილობდნენ, სხვადასხვა მეთოდებით შეენარჩუნებინათ ნაწილ-ნაწილ ზეგარდმოვლენილი სურები, იზეპირებდნენ და ასევე იწერდნენ მათ სხვადასხვა საგნებზე.

იმის მიზეზი, რის გამოც ისრაელის შვილებმა თავიანთი რწმენის საფუძვლები  და წმინდა წიგნები დამახინჯებებისგან ვერ დაიცვეს იყო სხვადასხვა ხასიათის რყევები, ტყვეობები, მიგრაცია და მტერთა თავდასხმები.

წმინდა წიგნების დამახინჯების მეორე მიზეზი დაფარულია იმაში, რომ იუდეველი და ქრისტიანი რელიგიური მოღვაწეები იღებდნენ ამ წიგნებიდან ყველაფერს, რაც არ მოსწონდათ და ამატებდნენ იმას, რაც ხელს აძლევდათ. ამასთან დაკავშირებით წმინდა ყურანში ნაბრძანებია: ***„ნუთუ გგონიათ, რომ ისინი დაგიჯერებენ თქვენ. უწინ იყო მათში ერთი ჯგუფი, რომელსაც ესმოდა ალლაჰის სიტყვა, ჯერ გაითავისებდნენ და მერე შეგნებულად ამახინჯებდნენ.“*** *(ბაყარა 2/75)*

***„ნაწილი იმათგან, რომელნიც იუდეველნი არიან  ღმერთის სიტყვას თავის ადგილს უცვლიან და ამბობენ: მოვისმინეთ, მაგრამ არ ვემორჩილებით !“*** *(ნისა 4/46)*

როდესაც წმინდა ყურანი ზეგარდმოვლინდებოდა, უზენაესმა ალლაჰმა მისცა იმის გარანტია, რომ ეს წმინდა წიგნი, სხვებისგან განსხვავებით, რომლებშიც ის ამგვარ გარანტიას არ იძლეოდა, მისი დაცვის ქვეშ იქნებოდა.

***„უეჭველად, ჩვენ გარდმოვავლინეთ შეხსენება  და უეჭველად, ჩვენ დამცველნი ვართ მისი“.*** *(ჰიჯრა 15/9)*

## მტკიცებულებები, რომლებიც ადასტურებენ სხვა წმინდა წიგნების დამახინჯებას

ამჟამად არსებულ წინარე წმინდა წიგნების სხვადასხვა ეგზემპლიარებს შორის არის აშკარა წინააღმდეგობა. მაგალითად, ძველ აღთქმაში, რომელიც დაწერილია ძველ ებრაულ ენაზე, საუბარია იმის შესახებ, რომ დროის პერიოდი, რომელიც ადამ შუამავლიდან წარღვნამდე გრძელდება 1650 წელს მოიცავს. იგივე პერიოდი ბერძნულ ვარიანტში –2260, ხოლო სამარიატინულში—1307 წელს შეადგენს.

ყურანის გარდა, დღეს არსებულ არცერთ „წმინდა წიგნში“ არ არის არანაირი სტილი და ენა, რომელიც მის ღვთიურ წარმომავლობას დაამტკიცებდა. თუნდაც სპეციალური ცოდნის არმქონე ადამიანს შეუძლია ადვილად შეამჩნიოს, რომ ყველა ეს „წმინდა წიგნი“ ადამიანის კალმიდან არის გამოსული. მაგალითად, თორაში ალლაჰს მიეწერება ის სიტყვები, რომლებიც

სავსებით არ შეეფერება მის სიდიადეს: „და ღმერთმა ადამიანის გაჩენა ინანა და საკუთარ გულში ნაღველი იგრძნო" *(„ყოფა" VI ნაწილი, ლექსი 6).* არაფრით შეიძლება ალლაჰისთვის ისეთი ნაკლის მიწერა, როგორიც არის მწუხარება იმის გამო, რაც მან გააჩინა. იმავე ბიბლიაში, თითქოს ღმერთმა ეგვიპტიდან გასაქცევად გამზადებულ ებრაელებს ურჩია, რომ მათ მეზობლები და სტუმრები დაეყაჩაღებინათ და მათი ქონება მიეტაცებინათ. *(ნახ. „გამოსვლა" ნაწილი III, ლექსი 21-22)*

მეორად კანონიერებაში მუსა შუამავლის გარდაცვალება და დაკრძალვა მიუთითებს იმაზე, რომ თორა მისი სიკვდილის შემდეგ დაიწერა *(ნახ. მეორად კანონიერება, ნაწილი 34, ლექსი 5-8).*

ტექსტის დამახინჯების აშკარა მტკიცებულება არის ის, რომ ის შეიცავს ცილისწამებებს ზოგიერთ შუამავალზე. მაგალითად, ამჟამინდელ თორაში ნათქვამია: -თითქოს ლუტ (ბიბკირად ლოტი) შუამავალი მისმა ქალიშვილებმა ღვინით დაათვრეს, შემდეგ მასთთან მრუშობა ჩაიდინეს, დაფეხმძიდნენ და მისგან თითოეულმა შვილი გააჩინა. *(ნახ. „ყოფა" ნაწილი XIX, ლექსი 31-38)* -თითქოს ჰარუნ (ბიბლიურად აარონი) შუამავალი ხბოს ეთაყვანებოდა და საკუთარ ხალხსაც ამის გაკეთებისკენ მოუწოდებდა *(ნახ. „გამოსვლა" XXXII ნაწილი ლექსი 1-6).* -თითქოს ნუჰ (ბიბლიურად ნოე) შუამავალს ყურძენი მოჰყავდა, მისგან ღვინოს ამზადებდა და დათრობამდე სვამდა. (ნახ. „ყოფა" IX ნაწილი ლექსი 20-22) და ა.შ.

ყოველივე ეს არის ცილისწამება, რომელიც აბსოლუტურად არ შეეფერება შუამავლების უმანკოებას, მათ პატივსა და ღირსებას. მიუხედავათ იმისა, რომ რელიგიების მთავარი ჭეშმარიტება ერთი ღმერთის რწმენაა, სახარებაში ეს უტყუარი ჭეშმარიტება „წმინდა სამების" რწმენით შეიცვალა, რაც ასევე წარმოადგენს ღვთიური სიტყვის გადაცემაში ადამიანის ფაქტორის ჩარევის მტკიცებულებას.

ოთხი არსებული სახარება, რომლებიც ერთმანეთისგან განსხვავდება თავებით, ლექსების რაოდენობით, თემებითა და მათი გადმოცემის მანერით, ამტკიცებს სიღრმისეულ განსხვავებას მათ შორის და ასევე იმას, რომ ისინი სხვადასხვა ადამიანების მიერ არის დაწერილი. გარდა ამისა სახარებებში არის უზნეობის ჩანერგვა, რომელიც ღვთიურ წიგნებს არ შეეფერება. (უფრო დეტალური ინფორმაციისთვის ნახ. აჰმედ ქაჰრამანი იგივე ნაწარმოები. გვ. 203-204).

# გ. მუსლიმების დამოკიდებულება წინარე წმინდა წიგნებისადმი

ამჟამად არ არსებობს არაფერი იქიდან, რაც ოდესღაც წინარე წმინდა წიგნებს შეადგენდა. მაგრამ რა ქნას მუსლიმმა, როგორ მოეკიდოს, თორას, ფსალმუნს და სახარებას? მან უნდა ირწმუნოს ყველა წმინდა წიგნის, მაგრამ მათი პირველადი, სუფთა დაუმახინჯებელი ორიგინალის, რომლითაც ისინი შუამავლებს ზეგარდმოევლინათ. ამიტომ, თუ თორას, ფსალმუნისა და სახარების დღევანდელი ვარიანტებიდან რაღაც ინფორმაციას მივიღებთ, ჩვენ უნდა მივემხროთ შემდეგ მიდგომას:

თუ ეს ინფორმაცია ემთხვევა იმ ცნობებს, რომლებიც წმინდა ყურანშია და საიმედო ჰადისებში არის გადმოცემული, მაშინ ამ შემთხვევაში, მას ვიღებთ. მაგალითად, სამოთხისა და ჯოჯოხეთის არსებობა, ადამ შუამავლის გაჩენა თიხისგან, იმის აღიარება, რომ მუსა შუამავალმა თავისი კვერთხით ზღვის ორად გაყოფა შეძლო და ა.შ.

თუ ინფორმაცია ეწინააღმდეგება აიათებსა და ჰადისებში გადმოცემულ ცნობებს, მას არ ვიღებთ და ვუარყოფთ. მაგალითად, ქრისტიანობაში მიღებულ „სამებას“, ცნობებს იმის შესახებ, რომ თითქოს, ანგელოზები ღმერთის ქალიშვილები არიან და სხვ.

თუ ჩვენთვის გადმოცემული ინფორმაცია აიათებსა და ჰადისებში არ არის, მაგრამ ამავე დროს ის არ ეწინააღმდეგება ისლამის დოგმატიკას, არ ეხება მის მორალურ-ეთიკურ ნორმებს, ამ თემაზე საუბრისგან თავი უნდა შევიკავოთ და ვთქვათ, რომ ჭეშმარიტება მხოლოდ ერთმა ალლაჰმა იცის. მაგრამ თუ ასეთი სახის ცნობების მიღებას გადავწყვეტთ, შესაძლოა, ისინი სინამდვილეში წინარე წმინდა წიგნებში არ იყო.

თუ ჩვენ ამ ცნობების მიღებაზე უარს ვიტყვით, არსებობს იმის ალბათობა, რომ მათ შესახებ წინარე წმინდა წიგნებში იყო ნახსენები ამიტომ უმჯობესია ყველაფერს დუმილით ავუაროთ გვერდი. ალლაჰის შუამავალმა ﷺ ბრძანა: „თუ წიგნბოძებულები (იუდეველები ან ქრისტიანები) რაიმე ინფორმაციას მოგაწოდებენ, მათი სიტყვები არც დაადასტუროთ და არც უარყოთ. თუ თქვენთვის გადმოცემული ინფორმაცია ცრუა, არ დაადასტუროთ ის“ *(ნახ..საიდ სულეიმან ნედვი ,,ასრი საადეთ”, IV, 1564-1565).*

# გ. უჩინარის რწმენა

## 1. ანგელოზების რწმენა

სუნიტი ღვთისმეტყველები თემას – "**ანგელოზების რწმენა**" ჩვეულებრივ განიხილავენ შუამავლობისადმი მიძღვნილ საკითხთა შორის, ვინაიდან სწორედ წმინდა შუამავალმა ﷺ შეგვატყობინა ანგელოზების არსებობის შესახებ.

ეს თემა მნიშვნელოვან ადგილს იკავებს რწმენის ბურჯებს შორის. წმინდა ყურანში არის აიათები, რომლებიც ადასტურებენ იმას, რომ ანგელოზების რწმენა სავალდებულოა ყველა მუსლიმისთვის.

***„ირწმუნა შუამავალმა, რაც თავისი ღმერთისგან ზემოევლინა და (ირწმუნეს) მორწმუნეებმაც. ირწმუნა ყველამ ალლაჰი, მისი ანგელოზები, მისი წიგნები, მისი შუამავლები....***" *(ბაყარა 2/285)*

***„სიკეთე მარტოოდენ აღმოსავლეთის და დასავლეთის მხარეს სახის მოპყრობით არ შემოიფარგლება. არამედ სიკეთე ისაა, ვინც ირწმუნა ალლაჰი და დღე უკანასკნელი, ანგელოზები, წიგნი და შუამავლები...***" *(ბაყარა 2/177)*

ადამიანი, რომელსაც არ სწამნს ანგელოზების არსებობის, ურწმუნოა (ქააფირი), ვინაიდან ის უარყოფს ზემოთ მოყვანილი წმინდა აიათის ჭეშმარიტებას სურაში "ბაყარა"2/98 უზენაესმა ალლაჰმა ბრძანა: ***„ვინც მტერია ხოლმე ალლაჰის, მისი ანგელოზების, შუამავლების, ჯებრაილისა და მიქაილის, უეჭველად, ალლაჰიც მტერია (მათთვის) ურწმუნოთათვის!"***

***„და ვინც უარყოფს ალლაჰსა და მის ანგელოზებს, მის წიგნებს, მის შუამავლებს, და განკითხვის დღეს. დიახაც, რომ დიდი გადაცდომით გადავიდა იგი გზას.***" *(ნისა 4/136)*

ანგელოზების არ დაჯერება, შეიცავს ღვთიური ზეშთაგონებების, შუამავლის მიერ მოტანილი წიგნების და რელიგიური დებულებების სიზუსტის არ აღიარებას, ვინაიდან რელიგიური დებულებები შუამავლებამდე ანგელოზების მეშვეობით იქნა მიტანილი.

ანგელოზები არიან თვალისთვის უჩინარი, გრძნობათა ორგანოებით ვერ აღქმული ნატიფი სულიერი (მეტაფიზიკური) ქმნილებები, რომელებიც შექმნილინი არიან სინათლისგან, ამიტომ მათ შესახებ შეგვიძლია გავიგოთ მხოლოდ ღვთიური ზეშთაგონებებიდან, აიათებიდან და საიმედო ჰადისებიდან. ჩვენ ყოველგვარი ეჭვის გარეშე უნდა დავკმაყოფილდეთ ამ ცოდნით, რომ ანგელოზები არიან არამატერიალური, უჩინარი. ვერ აღქმული ქმნილებები არ ნიშნავს იმას, რომ ჩვენ უნდა უარვყოთ მათი არსებობა ბუნებრივ მეცნიერებებს არ შეუძლიათ ანგელოზების არსებობის ზუსტი მტკიცებულების ან უარყოფის წარმოდგენა. ანგელოზები არიან მეტაფიზიკური ქმნილებები, რომლებიც იმყოფებიან იმ ბუნებრივი მეცნიერებების შესასწავლი ობიექტების საზღვრებს მიღმა, რომლებიც ეყრდნობიან დაკვირვებასა და ექსპერიმენტებს.

მაგრამ საღად მოაზროვნე ადამიანს ანგელოზების არსებობა შეუძლებლად არ შეიძლება მიაჩნდეს, უფრო მეტიც, მისი გონება კარნახობს, რომ ეს რეალური და შესაძლებელია, რაც შეგვეხება ჩვენ, ჩვენ ანგელოზების გვწამს და ვაღიარებთ მათ არსებობას, ვინაიდან მათ შესახებ წმინდა აიათებიდან და ჰადისებიდან ვიცით.

წმინდა ყურანში არ არის ცნობები იმის შესახებ, თუ როგორი ნივთირებისგან შეიქმნა ანგელოზები, მაგრამ აიშეს ﵂ (გარდ. 58/678) მიერ გადმოცემულ ჰადისში, ჩვენმა შუამავალმა ﷺ თქვა: *,,ანგელოზები შეიქმნა სინათლისგან, ჯინები (და შეითანი) ცეცხლისგან, ადამი კი თიხისგან". (მუსლიმი, ზუჰდ, 10; აჰმედ ბ. ჰანბელ, VI, 168)*

წმინდა ყურანის აიათებიდან ვიგებთ, რომ ანგელოზები ადამიანებზე ადრე გაჩნდა: უზენაესმა ალლაჰმა ანგელოზებს აცნობა, რომ გააჩენდა ადამიანს და მას დედამიწაზე თავის ნაცვლად (ხალიფად) გახდიდა.

***,,აკი, უთხრა უფალმა შენმა ანგელოზებს: ხალიფა (ნაცვალი) უნდა დავადგინო დედამიწაზე. ანგელოზებმა უპასუხეს: ვინც უკეთურობას დასთესს და სისხლს დაღვრის, ისეთი ქმნილება უნდა დაადგინო? როცა ჩვენ გამუდმებით გადიდებთ, თაყვანს გცემთ და სიწმინდეს ვაღიარებთ შენსას? ბრძანა (ალლაჰმა): ვიცი მე, რაც არ იცით თქვენ!"*** *(ბაყარა 2\30)*

## ა. ანგელოზების თვისებები

თვისებები, რომლებიც ანგელოზებს სხვა ქმნილებებისგან განასხვავებს შემდეგია:

1. **ანგელოზები, რომლებიც შექმნილნი არიან სინათლისგან, არიან ნათელი სულიერი (მეტაფიზიკური) არსებები:** მათთვის დამახასიათებელი არ არის ადამიანების ისეთი თვისებები, როგორიც არის ძილი, საკვებისა და წყლის მოთხოვნილება, დაღლილობა, გადატვირთვა, მოწყენილობა, ახალგაზრდობა და სიბერე. ისინი არ მიეკუთვნებიან არც მამრობით და არც მდედრობით სქესს, და არ ქორწინდებიან. წმინდა ყურანში ნაბრძანებია: ***„მას ეკუთვნის ყველაფერი, რაცაა ცათა შინა და ქვეყანასა ზედა. ხოლო ისინი, ვინც მის წინაშე არიან, არ თაკილობენ მის თაყვანისცემას და არც იღლებიან ამით! ისინი ადიდებენ დღისითა და ღამით, შეუსვენებლად!“*** *(ენბია 21/19-20)*

***„მაშ, ჰკითხე მათ; ასულნი შენი ღმერთისთვის და ძეები მათთვის? თუ ჩვენ გავაჩინეთ ანგელოზები ასულებად და ისინი ესწრებოდნენ? აბა, ფრთხილად!... ისინი უეჭველად, ცილისწამებიდან გამომდინარე იტყვიან. ალლაჰმა შვა. უეჭველად, ცრუნი არიან.“*** *(საფფათი 37/149-152), ცალკე იხ. სურა „ზუხრუფი“ 43/19).*

***„და დაადგინეს ანგელოზები, რომელნიც მსახურნი არიან მოწყალისა, მდედრებად. განა მოწმენი იყვნენ გაჩენისა? ჩაწერილ იქნება მათი მოწმეობა და დაიკითხებიან“. ,,უეჭველად, რომელთაც არ ირწმუნეს საიქიოსი, არქმევენ ანგელოზებს ქალების სახელებს. არავითარი ცოდნა არ აქვთ ამის თაობაზე, ისინი მხოლოდ ვარაუდს მისდევენ. უეჭველად, ვარაუდი ჭეშმარიტებას ვერაფერს შეჰმატებს.*** *(ნეჯმი 53\27-28)*

2. **ანგელოზები ყოველთვის ალლაჰს ემორჩილებიან და უსიტყვოდ ასრულებენ იმ მოვალეობებს, რისთვისაც ისინი შეიქმნა:** ისინი დაკავებულნი არიან ალლაჰის სამსახურით და მუდმივად ადიდებენ მას. ყურანში ამასთან დაკავშირებით ნაბრძანებია: ***„ეშინიათ თავიანთი ღმერთის, მათი მბრძანებლის და ასრულებენ იმას, რაც დაევალათ. ”*** *(ნაჰლი 16\50)*

***,,და თქვეს: „მოწყალემ შვილი დაიდგინა!“ დიდება მას! არა, ისინი პატივდადებული მსახურნი არიან! არ ასწრებენ მას სიტყვას და ისინი მისი ბრძანების თანახმად მოქმედებენ. იგი უწყის, რაც მათ უწინარესაა და რაც მათ შემდგომაა. და ისი-***

*ნი ვერავის შუამდგომლობას შეძლებენ, თუ არა ვისითაც იგი კმაყოფილია, ხოლო ისინი მისი შიშით ძრწიან!"* (ენბია 21\26-28)

*,,და დაინახავ ანგელოზებს, ტახტრევნის ირგვლივ შემოხვეულთ, ანდიდებენ ქებით თავიანთ ღმერთს. და განისაჯა მათ შორის ჭეშმარიტებით. და ითქმება: „ქება-დიდება ალლაჰს ეკუთვნის, სამყაროთა ღმერთს!"* (ზუმერი 39\75)

*,,ჰეი თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ! დაიცავით თქვენი სულნი და თქვენი ოჯახი ცეცხლისგან, რომლის საწვავი ადამიანები და ქვებია, ზემოდან ანგელოზნი ძლიერნი და შეუბრალებელნი. არ ეურჩებიან ალლაჰს იმაში, რაც უბრძანა მათ და აკეთებენ იმას, რაც ებრძანათ".* (თაჰრიმი, 66/6)

*,,უეჭველად, რომელნიც შენ ღმერთთან არიან , არ გამედიდურდებიან მისადმი თაყვანისცემისგან და განადიდებენ მას და მის წინაშე სეჯდეს აღასრულებენ! "* (არაფი 7\206)

**3. ანგელოზებს აქვთ ფრთები, ისინი თავიანთ ქმედებებში სწრაფები არიან. ისინი წარმოადგენენ ძლიერ და მძლავრ არსებებს,** რომლებსაც შეუძლიათ თვალის დახამხამებაში ზეციდან დედამიწას მიაღწიონ. წმინდა ყურანში მათზე ნაბრძანებია: *,,ქება-დიდება ალლაჰს ეკუთვნის, გამჩენსა ცათა და მიწისა, დამდგენს ელჩად ანგელოზთა ორ, სამ და ოთხ ფრთიანთ. იგი გააჩენს, ინებებს რასაც. უეჭველად, ალლაჰი ყოვლისშემძლეა!"* (ფატირი 35\1)

ჩვენ გვწამს იმის, რომ ანგელოზებს ფრთები აქვთ, მაგრამ არაფერს ვიტყვით მათი არსის შესახებ. ანგელოზების ფრთები ჩიტების ფრთებს, თვითმფრინავის ან სხვა მფრინავი აპარატების ფრთებს არ ჰგავს, მათი არსი ცნობილია მხოლოდ ალლაჰისა და შუამავლებისთვის, რომლებსაც მოუხდათ ანგელოზების დანახვა მათი ჭეშმარიტი გარეგნობით. ფრთების რაოდენობა უჩვენებს ალლაჰის წინაშე მათი მნიშვნელობის ხარისხს, ფრთების დიდი რაოდენობა აუცილებელია ალლაჰის ბრძანებების სწრაფად შესასრულებლად და იმის გასახმაურებლად, რომ ისინი ალლაჰის წარგზავნილები არიან. *(ნახ. საიდ სადიქ,, ალ-აქაიდულ-ისლამი", გვ. 115).*

ერთ-ერთ აიათში, რომელიც განკითხვის დღეზე მოგვითხრობს, ნათქვამია: *,,და ანგელოზთ მის კიდეებზე მოაქვთ თავს ზემოდან შენი ღმერთის ძლევამოსილების ტახტრევანი, რვანს იმ დღეს".* (ჰაყყეთი 69/17)

,,ტახტრევანი" (ალ-არში) არის ყველაზე დიდი სხეული რომელიც ალლაჰმა შექმნა. ის, რომ ეს ტახტრევანი ამ ანგელოზების მხრებზე იქნება, ლაპარაკობს იმაზე, რომ ისინი არიან უმაღლესი ხარისხის ძლიერი და მძლავრი ქმნილებები.

ანგელოზებს მოკლე დროში შეუძლიათ ძალიან დიდი მანძილის გადალახვა, მაგრამ მათი ქმედებები არ ჰგავს ადამიანების ქმედებებს. ალლაჰს, რომლის ნებითაც ეძლვა თვალის დახამხამებაში აწვდეს დედამიწას შეუძლია ნება დართოს ანგელოზებს ყველა ზეცისა და დედამიწის შემოვლა ისე სწრაფად, როგორც ის ამას მოინდომებს. ერთ-ერთ აიათში საუბარია იმაზე, თუ როგორი სიჩქარე აქვთ მათ.

***,,ამაღლდებიან ანგელოზნი და სული მასთან ერთ დღეში, რომლის ხანგძლივობაა ორმოცდაათი ათასი წელი."*** *(მელარიჯი 70/4)*

**4. ალლაჰის მითითებითა და ნებართვით ანგელოზებს შეუძლიათ მიიღონ სხვადასხვა გარეგნობა და ფორმა:** მაგალითად; ჯიბრაილი ალლაჰის შუამავალს ﷺ ზოგჯერ საჰაბე დიჰიას ؓ გარეგნობით ევლინებოდა, ხოლო ერთხელ მასთან ყველასათვის უცნობი ადამიანის სახით მივიდა ისევე როგოც, როცა ის მარიამს ადამიანის სახით ეჩვენა.

***„და მოიხსენიე წიგნში მარიამი. როცა განერიდა იგი თავის ოჯახს აღმოსავლეთისკენ, შემდეგ დაიდგინა მათგან გამყოფი ფარდა. მაშინ ჩვენ წარვგზავნეთ მასთან ჩვენი სული, რომელიც მის წინაშე სრულყოფილი კაცის იერით წარსდგა“.*** *(მარიამი 19\16-17)*

ანგელოზთა ჯგუფი, რომლებმაც იბრაჰიმს შუამავალს მიუტანეს ცნობა იმის შესახებ, რომ მას ვაჟი გაუჩნდებოდა, მის წინაშე წარსდგნენ ადამიანების სახით. მან კი, გაიფიქრა რა, რომ ისინი სტუმრები იყვნენ, მათთვის საჭმელი მოამზადა: ***,,და ვფიცავ! ჩვენი ელჩები იბრაჰიმთან მივიდნენ სამახარობლოთი და უთხრეს: „სალამი!“ მიუგო: „სალამი თქვენდა!“ და უმალვე მათ შემწვარი ხბო მიართვა. მაგრამ როცა დაინახა, მათი ხელები არ გაწვდილა მისკენ, დაეჭვდა და შიში იგრძნო მათ მიმართ. უთხრეს: „ნუ გეშინია! უეჭველად, ჩვენ წარმოგზავნილნი ვართ ლუტის ხალხთან!“*** *(ჰუდი 11\69-70)*

ეს აიათი ასევე გვაძლევს ცნობებს იმაზე, რომ ანგელოზები არაფერს ჭამენ და სვამენ.

**5. ანგელოზები თვალისთვის უხილავნი არიან**, მაგრამ ეს არ ლაპარაკობს იმაზე, რომ ისინი არ არსებობენ: ჩვენი თვალები შექმნილია ისე, რომ მათი დანახვა არ შეგვიძლია, უზენაეს ალლაჰს, რომ დღეს არსებული ბუნების კანონები შეეცვალა და ადამიანებისთვის შეექმნა ისეთი თვალები, რომლებსაც ანგელოზების დანახვა შეუძლია, მაშინ ჩვენ მათ დავინახავდით. შუამავლებს ანგელოზების დანახვა მათი ნამდვილი სახით შეუძლიათ ჯებრაილ ანგელოზის მეშვეობით. ჯებრაილ ანგელოზის მეშვეობით ალლაჰისგან მათ ზეშთაგონებები გადმოევლინებათ, წმინდა მუჰამმედს ﷺ ყურანი სწორედ ასეთი სახით გადაეცა.

მათი დანახვა სხვა ადამიანებსაც შეუძლიათ მაშინ როდესაც ანგელოზები, შეიცვლიან რა თავიანთ სახეს სხვა მატერიალურ სახეს, მაგალითად ადამიანისას იღებენ ,,ჯებრაილის ჰადისით" ცნობილ ჰადისში, რომელშიც საუბარია რწმენის ბურჯებზე ისლამსა და იჰსანზე, ჯებრაილი ჩვეულებრივი ადამიანის გარეგნობით წარსდგა *(ნახ.. ბუჰარი ,,იმანი", 37; ,,თეფსირ", სურა: 31; მუსლიმი ,,იმანი", 1; აბუ დაუდი ,,სუნნა", 15; თირმიზი ,,იმანი", 4; იბნი მაჯე ,,მუყადდიმე", 9)*

ჩვენი უუნარობა დავინახოთ ანგელოზები, არ შეიძლება იყოს მათი არსებობის უარყოფის მიზეზი, ვინაიდან ჩვენ ვიგებთ ისეთ რამეს, როგორიც არის სული, ჭკუა, ინტელექტი, სიხარული, მწუხარება, მიუხედავად იმისა, რომ მათ თვალით ვერ ვხედავთ, ისევე, როგორც ჩვენი სული და გონება ანგელოზებიც ასევე თვალით უხილავნი არიან.

**6. იდუმალი ცოდნის შესახებ მხოლოდ ალლაჰმა იცის, ანგელოზებისთვის ის უცნობია.** მათ იაციან ზუსტად იმდენი, რამდენიც მათ ალლაჰმა აცნობა. წმინდა ყურანში ამასთან დაკავშირებით ნათქვამია: ***,,და შეასწავლა ადამს ყველა სახელი, შემდეგ წარუდგინა ანგელოზებს ისინი და უთხრა: მაცნეთ აბა, ამათი სახელები, თუკი ხართ მართალნი. მიუგეს (ანგელოზებმა): დიდება შენდა! რაც შენ გვასწავლე, სხვა რამ ცოდნა არა გვაქვს ჩვენ. უეჭველად, შენა ხარ ყოვლისმცოდნე, ბრძენი! უთხრა (ალლაჰმა): „ჰეი, ადამ, ამცნე მათ ამათი სახელები! " და როცა ამცნო ანგელოზებს იმათი სახელები, თქვა : „განა არ მითქვამს თქვენთვის, რომ ვუწყი დაფარულს ცითა და ქვეყნისას და ვუწყი რასაც ამჟღავნებთ და მალავთ?"*** *(ბაყარა 2\31-33)*. გარდა ამისა: ***,,და მისთანაა გასაღებნი დაფარულისა, არავინ უწყის მის გარდა...".*** *(ენღამი 6\59)*

***,,უთხარი: არავინ უწყის დაფარული ცათა და ქვეყნისა, გარდა ალლაჰისა. ისინი კი ვერც ხვდებიან, რომ აღდგენილ იქნებიან! "*** *(ნემლი 27\65)*

ამ აიათებიდან გასაგები ხდება, რომ ანგელოზებმა დაფარულის შესახებ არ იციან.

## ბ. ანგელოზების რაოდენობა და მათი მოვალეობები

ანგელოზების ზუსტი რაოდენობა მხოლოდ ალლაჰისთვის არის ცნობილი. წმინდა ყურანის აიათებში არ არის არავითარი მონაცემები ამის შესახებ. ჩვენ მხოლოდ ის ვიცით, რომ მათი რაოდენობა ძალიან დიდია. ანგელოზები მათი ადგილსამყოფელის მიხედვით იყოფიან მიწიერ, ზეციურ და ტახტრევანთან მყოფებად.

მიწიერები არიან ანგელოზები, რომლებიც ძირითადად დედამიწის ფარგლებში იმყოფებიან. ციური ანგელოზები კი ზეცაში არიან. სურაში „მარიამი" 19/64 ნაბრძანებია: ***„ჩვენ მხოლოდ შენი ღმერთის ბრძანებით გარდმოვევლინებით. "***

ანგელოზთა უმრავლესობა ზეცაში იმყოფება. მოვალეობების თვალსაზრისით, მათ შემდეგი ფუნქციები აკისრიათ:

**1. ჯებრაილი:** ის მთავარი ანგელოზებიდან პირველია. მასზე დაკისრებულია ღვთიური ზეშთაგონებების გადაცემის ვალდებულება. მას აქვს ასევე სახელი აბდულლაჰი—ალლაჰის მონა –მსახური, ჯაბრულლაჰი, ჯაბარუთულლაჰი-ალლაჰის ძალა. ამგვარად, სახელი ჯებრაილი აღნიშნავს ამ ანგელოზის დაუმარცხებელ ძალასა და უზენაეს ალლაჰთან მის მაღალ მდგომარეობას. მომდევნო აიათი ამტკიცებს ამ გარემოებას: ***„უეჭველად, იგია (წმინდა ყურანი) ძვირფასი შუამავალის (მთავარანგელოზ ჯებრაილის) გადმოცემული სიტყვა, (შუამავალს - მთავარანგელოზ ჯებრაილს) ძალა აქვს მინიჭებული ტახტის მეუფის მხრიდან და ღირსეულია მის (ალლაჰის) წინაშე".*** *(თექვირი 81/19-20)*

ჯებრაილს აქვს სხვა სახელებიც, რომლებიც წმინდა ყურანშია ნახსენები. ესენი არის: **რუჰულ-ემინ** („შუარა" 26/193), **რუჰულ-ყუდს** („ბაყარა" 2/87; „მაიდა" 5.10); „ნახლი" 16/102); **რასულ ქერიმ** (თაქვირი 81/19) ჯებრაილი (ბაყარა 2/97-98; თაჰრიმი 66/4) და **ნამუს ექბერ**. *(ბუჰარი, ბედღულ ვაჰი, 3; ენბია, 21; მუსლიმ, იმან, 252; აჰმედ ბინ ჰანბელ, VI, 223, 233)*

რადგანაც ჯებრაილს ანგელოზთა შორის ყველაზე მაღალი ადგილი უჭირავს და ალლაჰის ყველაზე ახლობელია, მას უწოდეს „**სეიდულ-მელაიქ**“ (ანგელოზთა ბატონი). წმინდა ყურანი გვამცნობს, რომ ის ვინც იმ ჯებრაილის მტერი ხდება, რომელმაც ალლაჰის ნებით ღვთიური ზეშთაგონებები წმინდა მუჰამმედ ﷺ გადასცა, თვით უზენაესის მტერია. *(ბაყარა 2/97-98)*

**2. მიქაილი:** მთავარი ანგელოზებიდან ის მეორეა. ის მართავს ბუნებრივ მოვლენებს, ასევე ანაწილებს პურს არსობისას (რიზყი) ყველა ცოცხალ არსებას შორის.

**3. ისრაფილი:** ის მთავარი ანგელოზებიდან მესამეა. მისი მოვალეობაა—სურაში (საყვირში) ჩაბერვა. ეს სურა ორჯერ გაიჟღერებს. როდესაც ეს პირველად მოხდება, ყველაფერს, რაც დედამიწაზე და ზეცაშია, საშინელება შეიპყრობს. **(ნეფჰაი ფეზა)** და უგრძნობლად დაეცემა **(ნეფჰაი საიქ)**, იმათ გარდა, რომლებსაც უზენაესი ალლაჰი ამას თავიდან აცილებს. როდესაც ეს სურა მეორედ გაიჟღერებს, ყველა მიცვალებული აღსდგება და წამოდგებიან რა საფლავებიდან, შეკრების ადგილს მიაშურებენ **(ნაფჰაი ყიამ)**.

**4. ღაზრაილი:** ის არის მთავარი ანგელოზებიდან მეოთხე. ის სიკვდილის მომენტში ადამიანებს სულსართმევს. ამიტომ მას უწოდებენ „მელიქულ-მევთი“-„სიკვდილის ანგელოზი“.

***„უთხარი: მიგიბარებთ სიკვდილის ანგელოზი, რომელიც თქვენთვის დავადგინეთ, მერე კი თქვენს ღმერთთან იქნებით მიბრუნებულნი!“*** *(სეჯდე 32/11)*

ღაზრაილს ჰყავს თანაშემწეები, რომლებზეც დაკისრებულია სულების წართმევის ვალდებულება. როდესაც სუფთა, უცოდველი ადამიანების სულს იღებენ, მათ ესალმებიან და ამბობენ: ***„მშვიდობა თქვენ! შედით სამოთხეში იმის წყალობით, რასაც სჩადიოდით!“*** *(ნაჰლი 16/32)*

**5. ქირამენ ქათიბინ** („კეთილშობილი მწერლები“): ესენი არიან ორი ანგელოზები, რომლებიც ადამიანის მარჯვენა და მარცხენა მხარეს იმყოფებიან. მარჯვნივ მყოფი ანგელოზი, მის კეთილ საქმეებს და ქცევებს იწერს, ხოლო მარცხნივ მყოფი—ყოველივე ცუდს.

წმინდა ყურანში ამ ორ ანგელოზზე ნაბრძანებია: ***„და ვფიცავ, გავაჩინეთ ადამიანი და ვუწყით რას სჩურჩულებს მას სული (არსი) მისი და ჩვენ მასთან უფრო ახლოს ვართ, ვიდრე აორტა! ისედაც, ორი ანგელოზი მარჯვნივ და მარცხნივ მის***

*ყველა ქმედებას იწერენ. საკმარისია მან სიტყვა წარმოთქვას და უეჭველად, მეთვალყურე მზადყოფნაშია ესწრას მას.“ (ყააფი 50/16-18)*

*„და უეჭველად, თავზე გადგანან მცველები (ანგელოზები) ღირსეულნი, საქმეთა აღმნუსხველნი! იციან, რასაც აკეთებთ!“ (ინფიტარი 82/10-12)*

მათ ასევე უწოდებენ ქმედებების ჩამწერ ანგელოზებს: ***„ნუთუ მიიღეს საბოლოო გადაწყვეტილება? უეჭველად, ჩვენ ვართ საბოლოო გადაწყვეტილების მიმღებნი. ნუთუ ფიქრობენ, რომ ჩვენ მათი საიდუმლო და მათი ფარულ საუბარი არ გვესმის? არა! შუამავალნი ჩვენი მათ წიაღში არიან და იწერენ. (მათ საუბრებს)*** *(ზუჰრუფი 43/79-80)*

ანგელოზები „ქირამან ქაათიბინი“ განკითხვის დღეს ადამიანთა მიერ ჩადენილზე ანგარიშის ჩაბარების დროს, მათი ქმედებების მოწმეები იქნებიან.

***„და ჩაიბერება საყვირში. სწორედ ესაა აღთქმული დღე! და ყველა სული დამცველითა და მოწმით წარსდგება.“*** *(ყააფი 50/20-21)*

**6. მუნქერი და ნექირი:** ამ ორ ანგელოზს დაკისრებული აქვს ადამიანის გარდაცვალების შემდეგ მისი საფლავში დაკითხვის მოვალეობა. მათ ეს სახელები იმიტომ მიიღეს, რომ ისინი მიცვალებულს მანამდე არნახული და არგაგონილი სახით ეჩვენებიან. ისინი მას შეეკითხებიან: „ვინ არის შენი ღმერთი? ვინ არის შენი შუამავალი?“ და ადამიანის ქმედებებისა და პასუხების მიხედვით, მას ან კარგად მოეპყრობიან ან ცუდად.

**7. ჰამელე-ი არშ:** ამ ანგელოზებს ტახტრევანი უჭირავთ (ელ-არში). წმინდა ყურანში ნაბრძანებია, რომ განკითხვის დღეს ტახტრევანს 8 ანგელოზი გამოიტანს.

***„და ანგელოზთ მის კიდეებზე მოაქვთ თავს ზემოდან შენი ღმერთის ძლევამოსილების ტახტრევანი, რვანს იმ დღეს.“*** *(ჰაყყეთი 69/17)*

ტახტრევნის გარშემო ძალიან ბევრი ანგელოზია. მათი ზუსტი რაოდენობა მხოლოდ ალლაჰისთვის არის ცნობილი. ყურანში მათზე ასეა ნაბრძანები: ***„რომელნიც ზიდავენ ტახტრევანს და ვინც მის გარშემოა, ადიდებენ ქებით თავიანთ ღმერთს, სწამთ მისი და შესთხოვენ შენდობას იმათთვის, რომელთაც ირწმუნეს: „ღმერთო ჩვენო! შენ გარემოიცავ ყველაფერს წყალობითა და ცოდნით. მაშ, მიუტევე მათ, რომელთაც***

*მოინანიეს და გაჰყვნენ შენს გზას და დაიფარე ისინი ჯოჯოხეთის სასჯელისგან!“* (მუმინი 40/7)

ამ ახლობლებს ასევე უწოდებენ „ქარუბიინს“- (დაახლოებულებს).

**8. ჰაზენე-ი ჯენნეთ ვე ჯეჰენნემ:** ესენი არიან ანგელოზები, რომლებიც პასუხისმგებელნი არიან იმ ქმედებებზე, რომლებიც სამოთხესა და ჯოჯოხეთში ხდება.

სამოთხის ანგელოზთა რიცხვი ძალიან დიდია, ისინი ემსახურებიან მართლმორწმუნე მუსლიმებს.

ერთ აიათში ნაბრძანებია: ***„ედემის ბაღები, სადაც შევლენ ეგენი და ვინც ღვთისმოსავი იყო: მათი მამები, მათი მეუღლეები და მათი შთამომავალნი და ანგელოზები შედიან მათთან ყველა კარიბჭიდან: „სალამი თქვენდა იმის გამო, რომ მოითმინეთ!“ და რა მშვენიერია უკანასკნელი სამკვიდრო!“*** (რადი 13/23-24)

**მთავარ ანგელოზს-სამოთხის მცველს რიდვანს უწოდებენ**

ჯოჯოხეთის ანგელოზები—ზებანი ურწმუნოებს—ქააფირებს ხვდებიან და სჯიან. ჯოჯოხეთის მცველ, მთავარ ანგელოზს მალიქს უწოდებენ. *(ზუხრუფი 43/77)* სურაში „თაჰრიმი“ 66/6 ჯოჯოხეთის ანგელოზები ასე არიან აღწერილნი: ***„ჰეი თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ! დაიცავით თქვენი სულნი და თქვენი ოჯახი ცეცხლისგან, რომლის საწვავი ადამიანები და ქვებია, ზემოდან ანგელოზნი ძლიერნი და შეუბრალებელნი. არ ეურჩებიან ალლაჰს იმაში, რაც უბრძანა მათ და აკეთებენ იმას, რაც ებრძანათ.“***

***„რამ გამცნოს, რა არის სეყერი? დაწვავს და არაფერს დატოვებს, გადამბუგავია ადამიანის. მასზე არიან ცხრამეტნი. და ჩვენ არავინ დაგვიდგენია ცეცხლის პატრონებად, გარდა ანგელოზებისა. და არ დაგვიდგენია მათი რაოდენობა, თუ არა გამოცდად მათთვის, რომელთაც უარყვეს, რათა დარწმუნებულიყვნენ ისინი, რომელთაც ებოძათ წიგნი და გაეძლიერებინა მათთვის რწმენა, რომელთაც ირწმუნეს...“.*** (მუდდესირი 74/27-31)

**9. მუყარრებუნ ანუ დაახლოებული ანგელოზები:** ესენი არიან უმაღლესი ხარისხში ყველაზე საპატიო ანგელოზები.

***„არასდროს ითაკილებს მესიჰი, რომ იყოს ალლაჰის მსახური და არც (ალლაჰთან) დაახლოებული ანგელოზები! და ვინც ითაკილებს მისდა მსახურებას და ქედმაღლობს, იმათ ყველას თავისთან შეკრებს იგი!“*** (ნისა 4/172)

ზემოთ ჩამოთვლილის გარდა არიან ასევე სხვა ანგელოზებიც, რომლებიც ასრულებენ შემდეგ მოვალეობებს: ზოგიერთი ანგელოზი ადამიანს ცნებებს სამართლიანობასა და ჭეშმარიტებაზე უნერგავს.

ჩვენმა შუამავალმა ﷺ ერთ-ერთ თავის ჰადისში ასე თქვა: *„ადამიანში არსებობს, როგორც ანგელოზისეული შთაგონება და აღმაფრენა, ასევე ეშმაკისეული მღელვარება და ეჭვები. ეშმაკი აშინებს ადამიანს, ემუქრება ბოროტებით, ავსიტყვაობს სამართლიანობასა და ჭეშმარიტებაზე. ანგელოზი კი ურჩევს ადამიანს კეთილ და ღვთისნიერ საქმეებს, ამტკიცებს ჭეშმარიტებასა და სამართლიანობას. ადამიანმა, რომელშიც ანგელოზისეული შთაგონება და აღმაფრენა არსებობს, დაე იცოდეს, რომ ეს ალლაჰისგან არის. ასეთმა ადამიანმა ალლაჰს მადლობა უნდა გადაუხადოს. თუ ადამიანი საკუთარ თავში ეშმაკის მიერ გამოწვეულ, მღელვარებასა და ეჭვებს აღმოაჩენს, დაე, მან ხსნა და დაცვა ალლაჰთან ეძებოს, რათა საკუთარი თავი ეშმაკის ხრიკებისგან დაიცვას.“ (თირმიზი, “თეფსირ“, 3)*

ანგელოზები გამუდმებით ადიდებენ უზენაეს ალლაჰს და ევედრებიან მორწმუნეთა პატიებაზე (ამბობენ); ***„...ღმერთო ჩვენო! შენ გარემოიცავ ყველაფერს წყალობითა და ცოდნით. მაშ, მიუტევე მათ, რომელთაც მოინანიეს და გაჰყვნენ შენს გზას და დაიფარე ისინი ჯოჯოხეთის სასჯელისგან!“*** *(მუმინი 40/7)*

არიან ანგელოზები, რომლებიც ერთობლივად შესასრულებელ ლოცვასთან ერთად, სურა „ფათიჰას“ წაკითხვის შემდეგ, „**ამინს**“ მათთან ერთად ამბობენ. *(ბუჰარი, ეზან,, 111, 112; დაღვეთ, 63; მუსლიმ, სალათ, 18; თირმიზი, სალათ, 71; ნესაი, იფთითაჰ, 33)*

*ზოგიერთი ანგელოზი ყოველთვის ესწრება დილისა და საღამოს ლოცვებს (ბუჰარი ,,მევაქიტ”, 16; ,,თევჰიდ”, 23, 33 ; მუსლიმი ,,მესაჯიდ”, 37).*

*ანგელოზთა ნაწილი ყურანის კითხვის დროს დედამიწაზე ეშვება. (ბუჰარი დაავეთ”, 66; მუსლიმი ,, ზიქრ”,8; თირმიზი დაავათ”, 130).*

არიან ანგელოზები, რომლებიც ალლაჰს მორწმუნეთათვის და განსაკუთრებით ისლამის სწავლულთათვის ევედრებიან. *(თირმიზი, ილიმ, 19;)*

***„იგია, რომელიც გლოცავთ თქვენ და მისი ანგელოზებიც, რათა გამოგიყვანონ სიბნელეებიდან სინათლეში. და სწორედ იგია მწყალობელი მორწმუნეთა!“*** *(აჰზაბი 33/43)*

ზოგიერთი ანგელოზი მართლმორწმუნე მუსლიმებს შეუპოვრობას უნერგავს.

***„აკი, შთააგონა ღმერთმა შენმა ანგელოზებს: უეჭველად, მე თქვენთან ერთად ვარ! მაშ, შეეწიეთ მათ, რომელთაც ირწმუნეს! ჩავუგდებ მათ გულებში ძრწოლას, ურწმუნონი არიან რომელნიც, და დაჰკარით ზემოდან კისრებზე და ყველა თითებზე დაჰკარით მათ!“*** *(ენფალი 8/12)*

ასევე არსებობს ანგელოზები, რომლებიც მუსლიმებს სამოთხეს უმახარობლებენ, ხოლო ურწმუნოებს პირდაპირ პირში ახლიან ჯოჯოხეთს:

***„აბა, იქ სამუდამო სამყოფლად, ჯოჯოხეთის კარებში შედით. მედიდურთა თავშესაფარი რაოდენ საზარელია!“*** *(ნაჰლი 16/29)*

## გ. უპირატესობის ხარისხი, რომელიც ანგელოზებსა და ადამიანებს შორის არსებობს

1. ადამიანებიდან არჩეული შუამავალი ხარისხის მიხედვით ანგელოზთა რიცხვიდან არჩეულ შუამავალზე (მთავარი ანგელოზები) მაღლა დგას. ვინაიდან უზენაესმა ალლაჰმა ადამიანს „ხალიფა“ უწოდა, აჩვენა რა მისი უპირატესობა ანგელოზებზე. *(ბაყარა 2/30)* ალლაჰმა ანგელოზებს ადამისადმი თაყვანისცემა უბრძანა. ასევე, როდესაც ალლაჰმა ანგელოზებს სამყაროს ყველა საგანი უჩვენა და დასახელება თხოვა, მათ ეს ვერ შეძლეს. ხოლო ადამ შუამავალმა ყველა საგანს მისი სახელი უწოდა. *(ბაყარა 2/31-34)* გარდა ამისა, ალლაჰისადმი ანგელოზების მსახურება და მათი ღვთისნიერი საქმეები, არ არის დაკავშირებული მათ პირად ნებასთან, ისინი ჰგავს ადამიანების ისეთ უნებლიე ქმედებებს, როგორიც არის სისხლის მიმოქცევა და სუნთქვა. ადამიანი კი, გადალახავს რა მრავალ წინააღმდეგობასა და ბარიერს, ემსახურება ალლაჰს, ასრულებს ისეთ საქმეებს, რომლებიც უზენაესის კმაყოფილებას იწვევს. ყველაფერი ეს გვიჩვენებს, რომ შუამავლები ადამიანებიდან უფრო მაღლა დგანან ვიდრე შუამავლები ანგელოზებიდან (მთავარი ანგელოზები) და უფრო მეტიც, ადამიანი თავისი ბუნებით ანგელოზებზე მაღლა დგას.

2. მთავარი ანგელოზები იმ ჩვეულებრივ ადამიანებზე მაღლა დგანან, რომლებიც შუამავლები არ არიან.

3. ღვთისმოსავები, ღვთიურები, შეჰიდები, წმინდანები, რომლებიც, აბსოლუტურად ზუსტად ასრულებენ ყველა რელიგიურ ბრძანებას და თავს არიდებენ აკრძალულს, ისლამის სწავლულები—ესენი, ყველანი ხარისხით იმ ანგელოზებზე მაღლა დგანან, რომლებიც შუამავალები არ არიან.

4. ანგელოზები, რომლებიც შუამავალები არ არიან, ხარისხით ურწმუნო ადამიანებზე, ფარისევლებზე, კერპთაყვანისმცემლებზე, არასწორ მორწმუნეებზე, რომლებიც შეცდომების გზით მიდიან, ამორალურ და ცოდვებისგან თავის არამრიდებელ ადამიანებზე მაღლა დგანან. *(უფრო სრული ინფორმაციისთვის ნახ. თაფთაზანი „შერჰულ-აქაიდი“, 364-366)*

## დ. ჯინი და შეითანი

„ჯინი“, არის არაბული „ჯანადან“ წარმოებული სიტყვა, რომელიც ნიშნავს „დამალვას“, „დაფარვა“, „გაურკვევლად გაკეთებას“. მრავლობით რიცხვში „ჯინნ“-ს აქვს ფორმა „ჯინნა“. „ჯანნი“ არის სიტყვა „ჯინნის“ სინონიმი.

ჯერ კიდევ ყურანის ზეგარდმოვლენამდე არაბებს სწამდათ უჩინარი არსებების არსებობა და მათ ჯინებს უწოდებდნენ.

ტერმინოლოგიაში არსებობს სიტყვა „ჯინის“ ორგვარი მნიშვნელობა:

სიტყვა „ჯინი“, რომელიც აღნიშნავს ნებისმიერ უჩინარ და ადამიანის გრძნობათა ორგანოების მიერ აღსაქმელად მიუწვდომელ არსებას, გამოიყენება სიტყვა „ინსის“ საპიროსპიროდ. ეს უკანასკნელი ადამიანთა მოდგმას ნიშნავს. ამ გავრცობითი განსაზღვრების მიხედვით, ანგელოზებიცა და შეითნებიც ჯინთა, ანუ „დაფარულ“ სამყაროს მიეკუთვნებიან. სიტყვა „ანგელოზი“ შეესაბამება სიტყვა „ჯინს“, როგორც კერძო საერთოს, ანუ ნებისმიერი ანგელოზისთვის შეგვეძლო ჯინნი გვეწოდებინა, მაგრამ ნებისმიერ ჯინს ანგელოზს ვერ ვუწოდებთ. თუმცა გადავიდეთ ზუსტ განსაზღვრებაზე:

ჯინებს უწოდებენ სამიდან ერთ თვალით უხილავ არსებებს, განვიხილოთ ისინი:

1. ანგელოზები არიან კეთილისმქმნელნი, ცოდვებს არ ჩადიან, ადამაინი დაბნეულობაში არ შეჰყავთ, ალლაჰს ემორჩილებიან და სინათლისგან არიან შექმნილნი;

2. შეითნებს ადამიანი დაბნეულობაში შეჰყავთ და მას ცოდვის ჩადენისკენ მიმართავენ. მათ ისეთივე ბუნება აქვთ, როგორც ჯინებს;

3. ჯინები ზემოთნახსენებ ჯგუფებს შორის იმყოფებიან. მათთვის დამახასიათებელია, როგორც კარგი ასევე ცუდი თვისებები. ისინი ალლაჰის მიერ ცეცხლისგან არიან შექმნილნი.

ვინაიდან ჯინები უჩინარნი არიან, ამიტომ მათ შესახებ ცნობების წყარო წმინდა ყურანი და საიმედო ჰადისებია. საღი აზრი ვერ პოულობს ამის საწინააღმდეგო საბუთებს და მათ არსებობას შესაძლებლად მიიჩნევს. ის, რომ ჯინებს ვერ ვხედავთ, ლაპარაკობს მხოლოდ იმაზე, რომ ჩვენი თვალები ისეა შექმნილი, რომ მათი დანახვა არ შეუძლია. წმინდა ყურანში არის სურა „ჯინნი“, რომელიც მოგვითხრობს ჯინნებზე და შედგება 28 აიათისგან. ჯინები ადამიანებზე ადრე ცეცხლისგან შეიქმნა.

სურაში „რაჰმანი“ 55/15 ნათქვამია: ***„და გააჩინა ჯინები უკვამლო ცეცხლისგან.“***

***„და ვფიცავ, ჩვენ ადამიანი გავაჩინეთ მშრალი, შავი დამყოლი ტალახისგან! და ჩვენ ჯინები გავაჩინეთ მანამდე უკვამლო ცეცხლისგან! “*** *(ჰიჯრა 15/26-27)*

ჯინები ადამიანების მსგავსად ჭამენ და სვამენ. ქორწინდებიან, მრავლდებიან, მათ შორის არიამ მამრობითი და მდედრობითო სქესის წარმომადგენლები, ისინი იბადებიან, იზრდებიან და კვდებიან. მათი სიცოცხლის ხანგრძლივობა ადამიანურზე გაცილებით დიდია. ჯინები სხვადასხვა ჯგუფებად იყოფიან, ზოგიერთი მათგანი-ღვთისნიერი მუსლიმია, ზოგიერთმა ამ დონეს ჯერ კიდევ ვერ მიაღწია, მაგრამ მათი უმრავლესობა ურწმუნოა.

***„და უეჭველად, ჩვენში არიან კეთილის მქმნელნი და ჩვენში არიან გარეშე ამისა. და სხვადასხვა გზებს ვადგავართ. და უეჭველად, ჩვენ ვერასდროს აღვუდგებოდით ალლაჰის ნებას მიწაზე და ვერც გაქცევით ვძლევთ მას. და უეჭველად, ჩვენ როცა მოვისმინეთ ჭეშმარიტება, ვირწმუნეთ იგი. ხოლო ვინც ირწმუნა თავისი ღმერთის, ამის მერე არ შეეშინდება საზღაურის დაკლებისა და არც ჩაგვრის. და უეჭველად, ჩვენს შორის არიან მუსლიმნი და გზასამცდარნი“. მაშ, ვინც ალლაჰს ჰმორჩილა, სწორედ ეგენი ეძიებენ ჭეშმარიტებას. მაგრამ რაც შე-***

***ეხებათ გ ზასამცდართ, ისინი ამრიგად შეიქმნენ ჯოჯოხეთის-თვის შეშად".*** *(ჯინი 72/11-15)*

მუსლიმი ჯინები სამოთხეში მოხვდებიან მართლმორწმუნე ადამიანებთან ერთად, ხოლო არამუსლიმი ჯინები ურწმუნო ადამიანებთან ერთად ჯოჯოხეთში შევლენ. ჯინები ისე არიან გაჩენილი, რომ სხვადასხვა სახისა და ფორმის მიღება და ასევე მძიმე ფიზიკური სამუშაოს შესრულება შეუძლიათ. როდესაც სულეიმან შუამავალმა იემენიდან დედოფალ ბელქისის ტახტის გადმოტანა ბრძანა, შემდეგი რამ მოხდა: ***„ღიფრითმა ჯინთაგან მიუგო: „მოგიტან, ვიდრე წამოდგებოდე ადგილიდან. საკმაოდ ძლიერი ვარ და შეგიძლია მენდო!" (ნამლი 27/39)***

სულეიმან შუამავალი ამ დროს იემენიდან ძალიან შორს იმყოფებოდა. ჯინის უნარი ასეთ მოკლე დროში შორიდან ტახტი მოიტანოს ამტკიცებს იმას, რომ მათ უდიდესი ძალა და სიჩქარე აქვთ, ხოლო ის, რომ ჯინი სულეიმან შუამავალთან საუბრობდა, ლაპარაკობს იმაზე, რომ მათ შეუძლიათ მიიღონ ისეთი იერი, რომ ადამიანებისთვის ხილულნი გახდნენ. უზენაესმა ალლაჰმა სულეიმან შუამავალს ჯინები განკარგულებაში მისცა. (სად 38/35-39, საბა 34/12-13, ნამლი 27/38-39) 128 სულეიმან შუამავალი მათ რთული და მძიმე სამუშაოების შესასრულებლად იყენებდა. (საბა 34/12-13) ჯინებს იდუმალის შესახებ ცოდნა არ აქვთ. მაგრამ, რადგანაც ისინი მეტაფიზიკური არსებები არიან, მათთვის მისაწვდომია ბევრი რამის ცოდნა და დანახვა, რა თქმა უნდა იმ სამყაროში, რომელიც მათ ალლაჰმა განუსაზღვრა.

ყურანში საუბარია იმაზე, რომ ჯინებისთვის იდუმალი უცნობია: ***„და როცა გადავუწყვიტეთ სიკვდილი, მათ გაიგეს ამის შესახებ ხის ჭიისაგან, რომელმაც გაღრღნა მისი კვერთხი. და როცა დაეცა იგი, ცხადი გახდა ჯინებისთვის, რომ სცოდნოდათ დაფარული, არ დარჩებოდნენ დამამცირებელ სატანჯველში".*** *(სებე 34/14)*

ჯინები, ისევე როგორც ადამიანები გაჩენილნი არიან ალლაჰის მიერ მათთვის განსაზღვრული საქმეების შესასრულებლად.

***„და მე არ გამიჩენია ჯინები და ადამიანები, თუ არა ჩემდამი თაყვანისცემისთვის".*** *( ზარიათი 51/56)*

***„ჰეი, ჯინთა და ადამიანთა კრებულო! განა არ მოსულან თქვენთან შუამავალნი თქვენი წიაღიდან, რომელნიც გამც-***

***ნობდნენ ჩემს აიათებს და გაფრთხილებდნენ თქვენ ამ დღესთან შეხვედრის გამო? თქვეს მათ: ჩვენ ვმოწმობთ ჩვენსავე საწინააღმდეგოდ. ამქვეყნიურმა ცხოვრებამ აცდუნა ისინი და დაამოწმეს თავიანთ წინააღმდეგ, რომ ურწმუნონი იყვნენ.“*** *(ენღამი 6/130)*

***„სულ მალე თქვენი დროც დადგება, ჰეი, დამძიმებულნო“!*** *(რაჰმანი 55/31)*

სწავლულ ღვთისმეტყველთა აბსოლიტური უმრავლესობის აზრით, წმინდა მუჰამმედი შუამავლური მისიით გამოგზანილი იყო არა მარტო ადამიანებთან, არამედ ჯინებთანაც. ამიტომ ჩვენ შუამავალს უწოდებენ „რასულუს-საყალეინ“. ის ისლამზე ჯინებს უყვებოდა, რომელთა ნაწილმაც ეს სარწმუნოება მიიღო და ამის წყალობით სამოთხეში მოხვდება, ხოლო ნაწილმა უარყო და ჯოჯოხეთში შევა *(აჰყაფი 46/29-32)* წმინდა ყურანი გადმოგვცემს ცნობას იმის შესახებ, რომ ჯინებს ესმოდათ, თუ როგორ კითხულობდა ჩვენი შუამავალი ყურანს: ***„და აკი, წარმოვგზავნეთ შენთან ერთი გუნდი ჯინებიდან, ისმენდნენ ყურანს. როცა წარსდგნენ მის წინაშე, თქვეს: „გაჩუმდით!“ ხოლო როცა დასრულდა, გატრიალდნენ თავიანთ ხალხთან შემგონებლებად უთხრეს: „ჰეი, ხალხო ჩვენო! უეჭველად, მოვისმინეთ ერთი წიგნი, ზეგარდმოვლენილი მუსას მერე. დამმოწმებელი იმისა, რაც იყო მის წინ. იგი ადგენს ჭეშმარიტებისკენ და სწორი გზისკენ.“*** *(ჯინნი 72/12, ცალკე იხ. აჰყაფი 46/29-30)*

ეჭვი იმაში, რომ ჯინები ჩვენი შუამავლის მიერ წაკითხულ ყურანს ისმენდნენ არ არსებობს. თუმცა არსებობს აზრთა სხვადასხვაობა იმასთან დაკავშირებით, ხედავდა თუ არა ჯინებს საკუთარი თვალით წმინდა მუჰამმედი. იბნ აბბასი (გარდ. 68/687) გადმოცემის თანახმად, ალლაჰის შუამავლს ჯინები თვალით არ უნახავს. *(ბუჰარი, თეფსირუ სურე 72; მუსლიმ, სალათ, 33; აჰმედ ბინ ჰანბელ, I, 252)* იბნ მასუდის (გარდ. 32/653) აზრით კი ის მათ ხედავდა. *(მუსლიმ, სალათ, 33; თირმიზი, თეფსირ, 47)*

ჯაჰილიის (უმეცრების) დროინდელ კერპთაყვანისმცემლებს აისორებიდან, ბერძნებიდან, რომაელებიდან და არაბებიდან, აჰყავდათ რა მეტაფიზიკური არსებები ღვთაებების რანგში, ეთაყვანებოდნენ ქალწულს, შეითანს და ჯინებს, ანუ ალლაჰს მოზიარეებს უწესებდნენ. გარდა ამისა ისინი დაკავებულნი იყვნენ ჯადოქრობით და ამზადებდნენ სხვადასხვა სახის თილისმებსა და ამულეტებს.

*„და ალლაჰს ჯინები დაუდგინეს თანაზიარად, არადა მან გააჩინა ისინი. და უვიცად მას ძენისა და ასულნის ყოლა გამოუგონეს. დიდება მას ! და იგი დიადია იმაზე, რაც დასწამეს“* (ენღამი 6/100)

***„და დაადგინეს მასსა  და ჯინებს შორის კავშირი. თუმცა ჯინებიც უწყიან, რომ წარსდგომილ იქნებიან“.*** *(საფფათი 37/158)*

ისინი, რომლებიც ჯინების არსებობას აღიარებენ, მათ არსთან დაკავშირებით, ორ ჯგუფად იყოფიან. ერთი მათგანი ჯინებს ფიზიკურ არსებებად თვლის, ხოლო მეორე მათ დამოუკიდებელ სუბსტანციებად მიიჩნევს, რომლებსაც სხეული არ გააჩნიათ.

## 2. მომდევნო, მარადიული სიცოცხლის რწმენა

### *ა. განკითხვის დღე და მომავალი, მარადიული სიცოცხლის (აახირეთის) რწმენა*

სიტყვა „**აახირეთი**“ არაბულ ენაზე ნიშნავს „დასასრულს“, „ის, რაც შემდგომში არის“, „უკანასკნელ დღეს“. „აახირეთს“ უწოდებენ ამ, მიწიერი სამყაროს დასასრულს, ასევე ახლა დასასრულის არმქონე სიცოცხლეს, რომელიც სიკვდილის შემდეგ იწყება.

ტერმინოლოგიაში „აახირეთი“ არის შემდგომი სიცოცხლე, რომელიც იწყება სამყაროს მცირე (სიკვდილი) ან დიდი დასასრულით, მოიცავს განკითხვის დღეს, სამოთხეს, ჯოჯოხეთს და მარადიულად გრძელდება.

სამყაროს დიდი დასარული, არის დროის ის პერიოდი, რომელიც გრძელდება ისრაფილ ანგელოზის მიერ სურაში პირველ და მეორე ჩაბერვას შორის.

განკითხვის დღე იწყება სურაში მეორე ჩაბერვიდან და სრულდება მაშინ, როდესაც სამოთხის მკვიდრნი—სამოთხეში, ხოლო ჯოჯოხეთის მკვიდრნი—ჯოჯოხეთში შევლენ. ის მოიცავს ადამიანთა აღდგომას, მათთვის ქმედებებისა და საქციელის აღმნუსხველი ჩანაწერების წიგნის გადაცემას, სიკეთისა და ბოროტების სასწორზე აწონვას, მიწიერ ცხოვრებაში ჩადენილი ყველა ქმედებისთვის პასუხისგებისკენ მათ მოხმობას, ალლაჰის წინაშე ადამიანებისთვის ქომაგობას, ხიდს ჯო-

ჯოხეთზე (**სირატი**). სხვა მოსაზრების მიხედვით, განკითხვის დღე სამყაროს დასასრულთან ერთად იწყება.

ალლაჰის რწმენასთან ერთად, განკითხვის დღის რწმენა ასევე რწმენის ერთ-ერთი ბურჯია და ნახსენებია ყურანში. წმინდა ყურანში არის არა ერთი და ორი აიათი, რომლებშიც საუბარია იმაზე, რომ განკითხვის დღის რწმენა არის ყველა მართლმორწმუნე მუსლიმის ვალი და ვალდებულება. გავიხსენოთ მათგან ზოგიერთი: ***„სიკეთე მარტოოდენ აღმოსავლეთის და დასავლეთის მხარეს სახის მოპყრობით არ შემოიფარგლება. არამედ სიკეთე ისაა, ვინც ირწმუნა ალლაჰი და დღე უკანასკნელი, ანგელოზები, წიგნი და შუამავლები...“*** *(ბაყარა 2/177)*

***„უეჭველად, რომელთაც ირწმუნეს, და რომელნიც იყვნენ იუდეველნი, ქრისტიანნი და საბიელნი, და ვინც ირწმუნეს ალლაჰი და დღე უკანასკნელი და ჰქმნეს სიკეთე, იმათი საზღაური თავიანთ უფალთანაა, მათ არცა შიში ექნეთ და არცა დამწუხრდნენ.“*** *(ბაყარა 1/62)*

***„და რომელთაც სწამთ ის, რაც ზემოგევლინა შენ და რაც ზემოვლენილა შენ უწინარეს, მათ სჯერათ საიქიოსი.“*** *(ბაყარა 2/4).*

ადამიანი, რომელსაც განკითხვის დღის არ სწამს, მორწმუნე არ არის, რადგანაც ის უარყოფს წმინდა ყურანის აიათებს. ამასთან დაკავშირებით ყურანში ნაბრძანებია: ***„და ვინც უარყოფს ალლაჰსა და მის ანგელოზებს, მის წიგნებს, მის შუამავლებს, და განკითხვის დღეს. დიახაც, რომ დიდი გადაცდომით გადავიდა იგი გზას.“*** *(ნისა 4/136)*

### ბ. მარადიული სიცოცხლის (ახირეთის) მტკიცებულება

ვინაიდან მომდევნო, მარადიული სიცოცხლე და გარემოებები, რომლებიც დაკავშირებულია მასთან, არის თემები, რომლებიც მიეკუთვნება იდუმალ, უხილავ სფეროს, ამიტომ ადამიანის გონებასა და ბუნებრივ მეცნიერებებს არ შეუძლიათ გვიპასუხონ ამ თემასთან დაკავშირებულ კითხვებზე. მომდევნო, მარადიული სიცოცხლის შესახებ ცოდნის ერთადერთი წყარო არის ღვთიური ზეშთაგონებები. ჩვენ ვკმაყოფილდებით იმ ინფორმაციით, რაც წმინდა ყურანიდან და ჰადისებიდან გვაქვს მოცემული და ჩვენთვის ცნობილის გარდა კომენტარს არაფერს ვუკეთებთ.

არ უნდა დავივიწყოთ ის, რომ მომდევნო, მარადიული ცხოვრება ისეთი არ არის, როგორც მიწიერი. როდესაც ჩვენ ვაცხადებთ იმის შესახებ, რომ გავიგებთ ისრაფილ ანგელოზის სურის ხმას, რომ ადამიანების ყველა ქმედება და ქცევა სასწორზე აიწონება, გაცხადებული იქნება ადამიანთა ყველა საქმეების აღმნუსხავი რვეულების ჩანაწერები, ჩვენ მიწიერი ცხოვრების ანალოგების მიხედვით, ჭკუაში მოგვდის საყვირის სასწორი და ქაღალდის რვეული. მაგრამ ეს ასე არ არის, რადგან მათი ჭეშმარიტი ფორმები და სახეობები, ასევე მისი არსი მხოლოდ ალლაჰისთვის არის ცნობილი, მაგრამ არა ჩვენთვის. ჩვენ მხოლოდ მათი არსებობის გვწამს, ხოლო რაც შეეხება მათ არსს, ჩვენი კომენტარები აქ უშედეგოა.

ისლამის რელიგია ყოველთვის დიდ მნიშვნელობას ანიჭებდა განკითხვის დღის რწმენას. ამიტომ წმინდა ყურანში თითქმის, არ არის არც ერთი სურა, სადაც მის შესახებ არ არის საუბარი. უფრო მეტიც, წმინდა ყურანმა ადამიანის ცნობიერებაში აღბეჭდა აზრი მომავალი, მარადიული სიცოცხლის შესახებ, როგორც აშკარა არგუმენტებისა და მტკიცებულებების, ასევე მოყვანილი მაგალითების მეშვეობით.

წმინდა ყურანის ცნება განკითხვის დღის მრავალ განსაზღვრებას შეიცავს. მაგალითად: „**იევმულ-ბაღს**“ (აღდგომის დღე), „**იევმულ-ყიამე**“ (განკითხვის დღე), „**საათ**“ (უკანასკნელი საათი), „**იევმულ-დიინ**“ (სასამართლოსა და მიზღვევის დღე), „**იევმულ-ჰისაბ**“ (ანგარიშსწორების დღე), „**იევმულ-ტალაყ**“ (შეხვედრის დღე). „**იევმულ-ჰულუდ**“ (მარადისობის დღე), „**დაარულ-ახირა**“ (მომავალი, მარადიული სიცოცხლის სავანე), „**იევმულ-ჰასრეთი**“ (მწუხარების დღე), „**იევმულ-ფეთჰ**“ (გამარჯვების დღე), „**იევმულ-ჯემ ვე თ-თეღაბუნ**“ (შეკრების დღე, ნამდვილი მოგებისა და დანაკარგის დღე), „**იევმულ-ხურუჯი**“ (გამოსვლის დღე), „**იევმულ-თენაად**“ (ყვირილის დღე) *(ფუად აბდულბაყი ,,ელ-მუჯემმულ-მუფეჰრეს ლი ელფააზილ-ყურანი ლ-ქერიიმ, დარუ იჰიაი თურასილ არაბ, ბეირუთი 1945)*

**განკითხვის დღის რწმენა ადამიანს დარწმუნებულს ხდის იმაში, რომ ღვთიური სამართლიანობა იზეიმებს.** მიწიერ ცხოვრებაში ჩადენილისთვის (იქნება ეს სიკეთე თუ ბოროტება) ყველას როდი მიეზღვევა. ამის გამო სამყაროში ჩნდება მოჩვენებითი უსამართლობა. მაგარამ მომავალ, მარადიულ ცხოვრებაში ყველაფერი სხვაგვარადაა. იქ ყველა საქმე აშკარა ხდება და ალლაჰი ყველას საკადრისად მიუზღავს: ცო-

დვილებს ჯოჯოხეთის ტანჯვით სჯის, ხოლო ღვთისნიერებს სამოთხის სიკეთით აჯილდოებს. ამგვარად, განხორციელდება სამართლიანობის პრინციპი. წმინდა ყურანში ასეა ნათქვამი:

***„უეჭველად, ღვთისმოშიშთათვისაა თავიანთი ღმრთის წინაშე ნეტარი სამოთხენი. განა ჩვენ დავადგენთ მუსლიმებს ცოდვილთა დარად? რა გემართებათ თქვენ, როგორღა ნსჯით? ნუთუ გაქვთ წიგნი, რომელშიც კითხულობთ? თუ თქვენთვის მასშია, რასაც ისურვებთ? ან იქნებ ჩვენთან აღთქმა გაქვთ დადებული აღდგომის დღემდე, უეჭველად, თქვენია იგი, რასაც ნსჯით?“*** *(ყალემი 68/34-39)*

***„ნუთუ ჰგონიათ, რომელთაც ჩაიდინეს სიავენი, რომ დავადგენთ მათ იმათ მსგავსად, რომელთაც ირწმუნეს და ჰქმნეს სიკეთენი და მათი სიცოცხლე და სიკვდილი თანასწორი იქნება? და რა საზიზღარია მათი განაჩენი! და გააჩინა ალლაჰმა ცანი და მიწა ჭეშმარიტებით, რათა მიეზღოს ყველა სულს იმისთვის, რაც კი მოუხვეჭია და არ დაიჩაგრებიან ისინი“.*** *(ჯასიე 45/21-22)*

როგორც ამ აიათებიდან გამომდინარეობს, ერთნაირი მოპყრობა მათ მიმართ, რომლებიც ცუდ ქმედებებს სჩადიან და მათ მიმართ, რომლებიც კეთილ საქმეებს ასრულებენ არ შეესაბამება ღვთიური სამართლიანობის პრინციპს. ალლაჰის სიბრძნე და სამართლიანობა აუცილებელს ხდის ადამიანთა ამ ორ ჯგუფს შორის საზღვრის გავლებას.

მიწიერი ცხოვრება ადამიანის გამოსაცდელი ადგილია, ხოლო მომავალი, მარადიული სიცოცხლე არის მინდორი, რაზეც მოვიმკით იმას, რაც მიწიერ ცხოვრებაში დავთესეთ. მათ, რომლებიც ამ ცხოვრებაში სიკეთეს ქმნიდნენ, მომავალ, მარადიულ ცხოვრებაში შესანიშნავად შეხვდებიან, ისინი კი, რომლებიც ცუდ საქმეებს ასრულებდნენ, ჯოჯოხეთის ტანჯვას გამოსცდიან. ამასთან დაკავშირებით ყურანში მრავალი აიათი არსებობს. მათში ნათქვამია, რომ ადამიანი ტყუილუბრალოდ არ გაჩენილა. ის გაჩნდა იმისთვის, რომ დედამიწაზე ალლაჰის ნაცვალს, მისი აქ ყოფნის მიზანი - კერძოდ, კი ალლაჰისადმი სამსახური განეხორციელებინა, ხოლო თუ ეს ასეა, ადამიანი მოვალეა თავისი ვალდებულება შეასრულოს.

***„ნუთუ ჩათვალეთ, რომ ჩვენ გაგაჩინეთ ტყუილუბრალოდ და რომ თქვენ ჩვენთან არ იქნებით მობრუნებულნი?“ ჭეშმარიტი მეუფე უზენაესი ალლაჰია! არ არსებობს ღვთაება, გარ-***

***და მისი. (იგი) მეუფეა საუკეთესო ტახტრევანისა!"*** *(მუმინუნი 23/115-116)*

მორწმუნე ადამიანი მომავალ, მარადიულ ცხოვრებას იღებს, როგორც რაღაც ლოგიკურსა და ბუნებრივს. ვინაიდან აიათები და ჰადისები გვატყობინებს, რომ ის აუცილებლად დადგება, ამიტომ თითოეული მართლმორწმუნე მუსლიმი ვალდებულია მისი სწამდეს.

***„ნუთუ ეგონა ადამიანს, რომ უპასუხისმგებლოდ იქნებოდა მიტოვებული? განა არ იყო იგი ერთი წვეთი სითხიდან გადმონთხეული? მერე იყო სისხლის კოლტად , მერე გააჩინა და გაათანაზომიერა. შემდეგ დაადგინა მისგან წყვილი: მამრი და მდედრი. სწორედ ამათ (გამჩენს) განა არ ძალუძს გააცოცხლოს მკვდრები?"*** *(ყიამეთი 75/36-40)*

ადამიანისთვის ყოველთვის და ყოველ დროში დამახასიათებელი იყო მარადიულობის, ყოფიერების, უსასრულობის გრძნობა. სულის სიღრმეში ყოველთვის არსებობდა აზრი იმაზე, რომ ადამიანი მხოლოდ ასეთი ხანმოკლე მიწიერი ცხოვრებისთვის არ გაჩენილა. მისი ცნობიერების წიაღში არსებულ აზრს იმის შესახებ, რომ ის ამ ცხოვრებაში მხოლოდ მოგზაურია, რომელსაც სურს „მშობლიურ სახლში" დაბრუნება, მივყავართ იდეამდე მარადიულ ცხოვრებაზე, რომელიც უსასრულოდ გრძელდება. ყურანი იმ ადამიანებს, რომლებიც მომავალ, მარადიულ ცხოვრებას უარყოფენ, ურწმუნოებს უწოდებს. ისინი ხომ ასე ამბობენ: ***„და თქვეს: „იგი მხოლოდ ამქვეყნიური ცხოვრებით შემოიფარგლება: (ზოგნი) ვკვდებით და (ზოგნი) ვცოცხლობთ და ჩვენ არ ვიქნებით აღდგომილნი."*** *(მუმინუნი 23/37)*

სურაში „ჯასიე" 45/24-27 ნათქვამია: ***„იგი მხოლოდ ამქვეყნიური ცხოვრებაა. ვკვდებით და ვცოცხლობთ, რამეთუ არაფერი დაგვღუპავს ჩვენ, გარდა დროისა." ამის თაობაზე მათ არანაირი ცოდნა არ გააჩნიათ. ისინი მხოლოდ ვარაუდობენ. და როცა მათ ჩვენი აიათები აშკარა სასწაულებად ეკითხებოდათ, არაფერი იყო მათი მოთხოვნა, გარდა იმისა, რაც თქვეს: „მოიყვანეთ ჩვენი მამები, თუკი თქვენ ხართ მართალნი!" უთხარი: „ალლაჰი გაცოცხლებთ, მერე მოგაკვდინებთ, მერე შეგკრებთ აღდგომის დღისთვის, რომელშიც არ არსებობს ეჭვი." მაგრამ არ უწყის ხალხის უმეტესობამ. ცათა და დედამიწის ბატონობა ალლაჰს ეკუთვნის. და დღეს, როცა დადგება ჟამი, იმ დღეს ამაოს მქმნელნი წააგებენ."***

### *გ. პერიოდები აახირეთში (მომავალ, მარადიულ ცხოვრებაში)*

#### *(1) ცხოვრება დაკრძალვის შემდეგ*

არსებობს ორი მოვლენა, რომლებსაც სამყაროს დასასრულს უწოდებენ. ამბებს, რომლებიც ისრაფილ ანგელოზის მიერ სურაში ჩაბერვის შემდეგ იწყება. დიდ სამყაროს დასასრულს უწოდებენ. ხოლო ადამიანის გარდაცვალება ატარებს სამყაროს მცირე დასასრულის სახელწოდებას.

გარდაცვალებას და მისგან დაწყებული, მომავალი, მარადიული ცხოვრების მეორე პერიოდს, რომელიც გრძელდება მიცვალებულთა აღდგომამდე, „**ბერზაჰი**" ანუ „ცხოვრება დაკრძალვის შემდეგ ეწოდება". თითოეული ადამიანი, იქნება ის მიწაში დაკრძალული, ან დამხრჩვალი და ზღვის ფსკერზე დარჩენილი, ან რომელიმე მტაცებელი მხეცის კუჭში მყოფი, ან ბოლომდე დამწვარი, რომლის ფერფლი ქარმა გაფანტა, მაინც განიცდის „**ბერზაჰის**" პერიოდს და განკითხვის დღეს აუცილებლად იქნება აღდგომილი.

მას შემდეგ, როდესაც ადამიანს დაკრძალავენ, მასთან ორი ანგელოზი მუნქერი და ნექირი მივა. და მიცველებულს კითხვებს დაუსვამს. ისინი შეეკითხებიან: „ვინ არის შენი ღმერთი? ვინ არის შენი შუამავალი?" მორწმუნე და ღვთისნიერი საქმეების მკეთებელი ადამიანები სწორ პასუხებს გასცემენ. ურწმუნოები და ფარისევლები კი სწორი პასუხის გაცემას ვერ შეძლებენ. ურწმუნო გამოცდის ტანჯვას, მათთვის გაიხსნება იმ ჯოჯოხეთის კარი, სადაც მთელ სატანჯველს დაინახავენ. ხოლო მორწმუნე ადამიანები მწუხარებისა და ნაღველის გარეშე უამრავ წყალობასა და სიკეთეს შორის იცხოვრებენ. არის მთელი რიგი აიათები და ჰადისები, რომლებიც მოგვითხრობს იმის შესახებ, რომ „ბერზაჰში" არის ნეტარებაც და ტანჯვაც.

ერთ-ერთ აიათში ნათქვამია: ***„ცეცხლი, სადაც შენივთებულ იქნებიან დილით და საღამოს. ხოლო დღეს, საათის დადგომის (ებრძანებათ): „შეიყვანეთ ფარაონის სახლეული მწარე სასჯელში"!*** *(მუმინი 40/46)*

ანუ განკითხვის დღის დადგომამდე, ტაჯვა, შესაძლოა ბერზაჰში მყოფმაც გამოსცადოს.

***„ალლაჰი განუმტკიცებს ჭეშმარიტებას, რომელთაც ირწმუნეს მტკიცე სიტყვით ამყვეყნადაც და იმქვეყნადაც. და აცდენს ალლაჰი უსამართლონს. და იქმს ალლაჰი, ინებებს რასაც.“*** *(იბრაჰიმი 14/27)*

სურა „მუმინის“ 40/11 აიათი ემოწმება ბერზაჰის ტანჯვას: ***„თქვეს: „ღმერთო ჩვენო! შენ ამოგვხადე სული ორჯერ და გაგვაცოცხლე ორჯერ. ამგვარად ჩვენ ვაღიარეთ ჩვენი ჩადენილი ცოდვები. ნეტავ არის გ ზა გასასვლელისკენ?“***

პირველი სიკვდილი, რომლის შესახებაც აიათშია საუბარი, არის მიწიერი ცხოვრების დასასრული. მეორე სიკვდილი თან სდევს საფლავში პირველ აღდგომას, ხოლო სიცოცხლისკენ მეორე დაბრუნება არის მკვდრეთიდან აღდგომა. *(იაზირ ,,ჰაყ დინი ყურან დილი", V, 4148).*

იბნ აბბასი ﵁ გადმოგვცემს: „ერთხელ, როდესაც, ორი საფლავის გვერდით ჩაიარა, ალლაჰის შუამავალმა ﷺ მათში მყოფთა შესახებ თქვა: *„ისინი ახლა დიდ ტანჯვას განიცდიან, მაგრამ არა დიდი ცოდვებისთვის: ერთი მათგანი ჭორაობდა, ხოლო მეორე შარდისგან საჭირო გასუფთავებას არ ასრულებდა.“ შემდეგ მან პალმის ტოტი მოტეხა, ორად გაყო, ორივე მათგანი საფლავების თავთან ჩაარჭო და თქვა: „სანამ ისინი გახმება, მათ ტანჯვას შეამსუბუქებს.“ (ბუჰარი ,,ჯანაიზ", 82; მუსლიმი ,,იმან", 34; აბუ დაუდი ,,თაჰარეთ", 26)*

უკვე სხვა ჰადისში ალლაჰის შუამავალმა ﷺ ბრძანა: „საფლავი ან სამოთხის ერთ-ერთი ბაღია, ან ჯოჯოხეთის ერთ-ერთი ორმო“. *(თირმიზი ,,ყიამე", 26)*

კიდევ ერთ ჰადისში მან აღნიშნა: „როდესაც მიცვალებულს საფლავში ჩააწვენენ, მოვა ორი-შავი და ცისფერი-ანგელოზი, მუნქერი და ნექირი. ისინი მას შეეკითხებიან: „რა შეგიძლია თქვა ადამიანზე, რომელსაც მუჰამმედს ﷺ ეძახდნენ?“ მიცვალებული უპასუხებს; „ის ალლაჰის შუამავალი ﷺ და მისი მონა-მსახურია. ვამოწმებ, რომ არ არსებობს სხვა ღვთაება, ალლაჰის გარდა, მუჰამმედი ﷺ მისი მონა-მსახური და შუამავალია“. ამაზე ანგელოზები უპასუხებენ; „ვიცოდით, რომ ზუსტად ასე უპასუხებდი“. შემდეგ ისინი საფლავს 70 არშინით გააფართოებენ და გაანათებენ. შემდეგ ანგელოზები ეტყვიან: „დაწექი და იძინე“. ის კი მათ ეტყვის; „შეატყობინეთ ჩემ ოჯახს

ჩემი მდგომარეობის შესახებ“. ანგელოზები კი უპასუხებენ: „გააგრძელე ისე ძილი, როგორც საქორწინო ღამეს და იცოდე, რომ შენთვის ძალიან საყვარელი ადამიანი გაგაღვიძებს. იძინე ასე თვით განკითხვის დღემდე“. თუ მიცვალებული ფარისეველი ან ურწმუნო ადამიანი აღმოჩნდება, მათ ეტყვის; „მესმოდა, თუ რას ლაპარაკობდნენ ადამიანები მუჰამმედზე ﷺ და ამიტომ მათ სიტყვებს ვიმეორებდი, მეტი არაფერი ვიცი“. ანგელოზები მას უპასუხებენ: „ვიცოდით, რომ ამ სიტყვებს გვეტყოდი“. შემდეგ მოესმებათ ხმა: „შეკუმშე ამ ადამიანის მიწა, რაც შეიძლება ძლიერად“. შემდეგ მიწა დაიწყებს ამ ადამიანის მოჭერას, როგორც წნეხში. იქამდე, სანამ მას ფხვნილად არ აქციეს. და თვით განკითხვის დღემდე ასეთ ტანჯვას დაექვემდებარება“. *(თირმიზი ,,ჯანაიზ", 70)*

### *(2) სამყაროს დასასრული და მისი ნიშნები (ეშრატუ-ს საღათ)*

სიტყვა „ყიამეთი“-ს ლექსიკური მნიშვნელობა არის „ასვლა“ „პირდაპირ დადგომა“, „ფეხზე დადგომა“, „გასწორება“ და „გაცოცხლება“. რელიგიაში კი ამ სიტყვას აქვს ორი მნიშვნელობა. პირველი არის „სამყაროში წესრიგის დარღვევა და მისი დაღუპვა, ხოლო მეორე—-„ყველაფრის ხელახლა გაცოცხლება“ და „განკითხვის დღეს, ანგარიშწორების ადგილისკენ წასვლა“.

„**ყიამეთი**“ (სამყაროს დასასრული“ მოიცავს პერიოდს სამყაროსა და მისი ყველა მკვიდრის განადგურებიდან მის ხელახლა შექმნამდე და ალლაჰის ყველა გაჩენილთა აღდგომამდე. სამყაროს დასასრული არის მოვლენა, რომელიც ადამიანის გონებას შეუძლებლად არ ეჩვენება. სამყაროს ერთადერთი განმგებლის—უზენაესი ალლაჰის ნებითა და წინასწარ განზრახვით, დაირღვევა მთელი წესრიგი, ციური სხეულები თავიანთი ორბიტებიდან გადავა და ერთმანეთს შეეჯახება, სამყარო მიიღებს ახალ ფორმას და არ დარჩება არც ერთი ცოცხალი სული. ყოველივე ამას თან დაერთვება საშინელი ხმაური. ყურანის აიათები სამყაროს დასასრულზე, რომელიც ადამიანის გონების მიერ აღიქმება, როგორც რაღაც შესაძლებელი და გარდაუვალი, შემდეგს ამბობს: ***„ჰეი, ხალხო! გეშინოდეთ თქვენი უფლისა! უეჭველად, რყევა ჟამისა საშინელებაა.***

***იმ დღეს, როცა იხილავთ მას, ყველა მეძუძური დააგდებს იმას, ვისაც ძუძუს აწოვებდა და ყველა ფეხმძიმე ქალს მოსწყდება ნაყოფი. შენ ნახავ ადამიანებს დამთვრალს, არადა მთვრალები არ იქნებიან. მაგრამ ალლაჰის სასჯელი მძაფრია!“*** *(ჰაჯი 22/1-2)*

***„დღეს ზეცა იქნება გამდნარი სპილენძივით, და მთები ფერადი მატყლივით, და არ მოიკითხავს მეგობარი მეგობარს.“*** *(მეღარიჯი 70/8-10)*

***„როცა ცა გაიპობა! და როცა ვარსკვლავები აირევ-დაირევა! და როცა ზღვები გადაივსება და გადმოიღვრება! და როცა საფლავები ამოტრიალდება! მაშინ შეიტყობს (ყველა) სული, რა წაიმძღვარა და რა გადადო!“*** *(ინფიტარი 82/1-5)*

***„კითხულობს: როდისაა აღდგომის დღე? მაშინ, როცა მზერა დაიხშობა, და დაბნელდება მთვარე, და შეერთდება მზე და მთვარე. იკითხავს ადამიანი იმ დღეს: ნეტა სად არის გასაქცევი? არამც და არამც! არ მოინახება თავშესაფარი! შენს ღმერთთანაა იმ დღეს სამკვიდრებელი!“*** *(ყიამე 75/6-12)*

წმინდა ყურანში სამყაროს დასასრული მოხსენებულია ისეთი სიტყვებით, როგორიც არის **„ეს-საათ**“ (საათი), **„ელ-ვაყია**“ (გარდაუვალობა), **„ეთ-თამმეთულ-ქუბრა**“ (უდიდესი კატასტროფა), **„ელ-ჰაყყა**“ (ჭეშმარიტება), **„ღაშიიე**“ (საშინელებაში ჩამგდები), **,,ელ-ყარია**“ (მოვლენა, რომელიც გულს თრთოლვას აიძულებს).

სამყაროს დასასრულის დადგომის დრო მხოლოდ ალლაჰისთვის არის ცნობილი. ამასთან დაკავშირებული ცნობები არ აქვს არც ალლაჰის შუამავალს, ﷺ არც ჯიბრილ ანგელოზს, რომელიც ღვთიურ ზეშთაგონებებს გადასცემდა, არც ისრაფილ ანგელოზს, რომლის მოვალეობაც სურაში ჩაბერვაა. უზენაესი ალლაჰი განკითხვის დადგომის შესახებ ბრძანებს: ***„უეჭველად, მხოლოდ ალლაჰის წიაღშია საათის ცოდნა“.*** *(ლუყმანი 31/34)*

***„ალლაჰს ეკუთვნის ცოდნა განკითხვის საათზე“*** *(ფუსსილეთი 41/47)*

***„ისინი გეკითხებიან საათზე, რა დროსთან არის ის დაკავშირებული? უთხარი მათ: „უეჭველად, ეს მხოლოდ ჩემმა ღმერთმა იცის! ვერავინ მოავლენს მას დანიშნულ დროს. ის მძიმე იქნება ყოველი არსებულისთვის მიწაზე და ზეცაში. ის***

***თქვენთვის მოულოდნელად დადგება. ისინი კვლავ შეგეკითხე-ბიან ამაზე, თითქოს შენ იცი, თუ როდის დადგება ეს საათი. უთხარი: „ცოდნა ამის შესახებ მხოლოდ ალლაჰს ეკუთვნის". მაგარმ ადამიანთა უმრავლესობამ არ იცის".*** *(არაფი 7/187)*

„ჯიბრილის ჰადისის" სახელით ცნობილ ჰადისში, იმის შემდეგ, რაც მთავარანგელოზმა ალლაჰის შუამავალს ﷺ **იმანის**, **ისლამისა** და **იჰსანის** შესახებ გამოჰკითხა, მას ასევე ჰკითხა განკითხვის დღის დადგომის შესახებ. ჩვენმა შუამავალმა ﷺ ასე უპასუხა: *„მოპასუხემ კითხვის დამსმელზე მეტი არ იცის". (ბუჰარი ,,იმან", 37; მუსლიმი ,,იმან", 1; აბუ დაუდი ,,სუნნა",15)*

მუსლიმისთვის მნიშვნელოვანია სამყაროს დასასრულის შესახებ არ იცოდეს. მან საკუთარი თავის მარადიული ცხოვრებისთვის, რომელიც ამ საათის შემდეგ დადგება, სათანადოდ უნდა მოამზადოს. თუმცა განკითხვის დღის დადგომის თარიღი ჩვენთვის უცნობია, ალლაჰის შუამავალმა ﷺ თავის ზოგიერთ ჰადისში მისი მოახლოების ნიშნებზე მიგვითითა.

ერთ-ერთ აიათში სამყაროს დასასრულის ნიშნებთან დაკავშირებით ნაბრძანებია: ***„ნუთუ დაელოდებიან ისინი რამეს, გარდა საათისა, რომელიც მათთან მოულოდნელად მივა? მისი ნიშნები ხომ უკვე სახეზე აქვს და როდესაც ის მათ დაეწევა, რისთვის იყვნენ დარიგებულნი".*** *(მუჰამმედი 47/18)*

### *,,სურა" და მისი ჟღერადობა*

სიტყვა **სურას** ლექსიკური მნიშვნელობა არის ,,მილი", რომელიც მასში ჰაერის ჩაბერვის დროს ხმას გამოცემს".

რელიგიის თვალსაზრისით, სურაში პირველი ჩაბერვა ნიშნავს განკითხვის დღის დაწყებას, ხლო მეორე-იმას, რომ ისრაფილ ანგელოზმა მასში იმიტომ ჩაბერა, რათა ადამიანები გაცოცხლდენენ ანგარიშის ჩასაბარებლად, ალლაჰის წინაშე წარდგნენ. ალლაჰის შუამავალი ﷺ თავის ერთ-ერთ ჰადისში გვამცნობს იმის შესახებ, რომ *სურა არის ,,მილი" რომელიც ჰაერის ჩაბერვის დროს ხმას გამოსცემს" (თირმიზი ,,ყიიამეთ",8).* მაგრამ სურის არსი ჩვენთვის უცნობია. ის, არ არის იმ მილის მსგავსი რომელიც შეგვიძლია წარმოვიდგინოთ. ჩვენი ცნობები სურაზე შემოიფარგლება მხოლოდ იმით, რომ მასში ჩაბერვა ნიშნავს სამყაროს დასასრულს და ადამიანების გაცოცხლებას განკითხვის ადგილზე მათ შესაკრებად. როგორც ყურანის აიათებიდან ირკვევა, ისრაფილ ანგელოზი სურაში ორჯერ

ჩაბერავს, მისი პირველი გაჟღერების დროს დედამიწაზე და ზეცაში მყოფი ყველა ცოცხალი არსება საშინელებებისაგან შედრკება, იმათ გრდა, ვისაც უზენაესი ალლაჰი ამას თავიდან აცილებს. ამ მდგომარეობას ეწოდება **ნეფჰაი ფეზა** შემდეგ ყველა მკვდარი დაეცემა და სამყაროს დასასრული **ნეფჰაი საიქ** მოხდება.

***,,იმ დღეს ჩაიბერება საყვირში და შეძრწუნდებიან ვინცაა ცათა შინა და ქვეყანასა ზედა; გარდა მათი, ვის გამორჩევასაც ინებებს ალლაჰი. ყველანი წარსდგებიან მის წინაშე მორჩილ-ნი! "*** *(ნემლი 27\87)*

***,,მაშინ, როცა ჩაიბერება საყვირში ერთი ჩაბერვით და როცა აიზიდება მიწა, მთები, და ჩამოიქცევა ერთი შეჯახებით, სწორედ იმ დღეს დადგება თავზარდამცემი მოსახდენელი. და გაიპობა ზეცა, უკვე იმ დღეს წონასწორობადაკარგული ".*** *(ჰა-ყყეთი 69\13-16)*

სურაში მეორე ჩაბერვასთან ერთად ადამიანები გაცოცხლ-დებიან და სამართლიანი სასამართლოს ადგილისკენ გაეშუ-რებიან: ***,,და ჩაიბერება საყვირში, მაშინ ისინი სამარეებიდან (წამომდგარნი) თავიანთი ღმერთისკენ გაემართებიან!"*** *(იასინი 36\51)*

მომდევნო აიათი შეიცავს ორივე ამ მომენტს.

***,,და ჩაიბერება საყვირში, მაშინ ჩაკვდება ვინცაა ცათა შინა და ქვეყანასა ზედა, გარდა იმისა, ალლაჰი, ინებებს ვისაც. მერე ჩაიბერება მასში კიდევ ერთხელ, აჰა ისინი, აღდგომილნი იყურებიან."*** *(ზუმერი 39\68)*

ზუსტი დრო, რომელიც გაივლის სურაში ორ ჩაბერვას შორის, უცნობია. გადმოცემულია, რომ ერთხელ აბუ ჰურეირე ადამიანებს მოუთხრობდა იმაზე, თუ როგორ თქვა ალლაჰის შუამავალმა ﷺ: *,,სურაში პირველ და მეორე ჩაბერვას შორის გავა ორმოცი". აბუ ჰურეირემ თქვა: ,, მე მკითხეს: აბუ ჰურეი-რე ორმოცი დღე!" მაგრამ მე პასუხზე უარი ვთქვი (უარის თქ-მის მიზეზი არცოდნა იყო) ისევ მკითხეს: ,,ორმოცი წელი?"-მე პასუხზე კვლავ უარი ვთქვი, კვლავ მკითხეს: ,,ორმოცი თვე?" აბუ ჰურეირემ თქვა: ,,მე პასუხის გაცემაზე უარი ვთქვი ხოლო შემდეგ დავამატე, რომ ალლაჰის შუამავალმა ﷺ ბრძანა: ,,და გაიხრწნება ადამიანის მთელი სხეული კუდუსუნის გარდა, რომლისგანაც ალლაჰი მას ახლიდან შექმნის". (ბუჰარი ,,თეფ-სირი", სურა: 39; მუსლიმი ,,ფითენი", 28; აბუ დაუდი ,,სუნნა", 22; ნასაი "ჯა-ნაიზი", 117; მალიქ ბინ ენესი ,,მუვათთა", ,,ჯანაიზი",49).*

# მკვდრეთით აღდგომა და მდგომარეობა მომავალ მარადიულ ცხოვრებაში

### *აღდგომა (ბაღს)*

სამყაროს დასასრულის დასაწყისის შემდეგ სურაში მეორე ჩაბერვასთან ერთად ყველას, ვისაც სული აქვს, ხელახლა გააცოცხლებენ. ხელახალი გაცოცხლება, სუნიტთა თვალსაზრისით, იქნება ფიზიკურიც და სულიერიც. უზენაესი ალლაჰის ნებით, ადამიანის სხეულის ყველა ნაწილი შეგროვდება (იმის შემდეგ, რაც ისინი გარდაიცვალნენ, ხოლო მათი სხეულები გახრწნის პროცესს დაექვემდებარა) და თითოეული სული, იპოვის რა თავის სხეულს, მასში შევა. წმინდა ყურანში ნათქვამია: ***„უეჭველად, რომელთაც უარყვეს ჩვენი აიათები, სულ მალე შევუნთებთ მათ ცეცხლში! ყოველ ჯერზე, როცა მათ დაეწვებათ კანი, შევუცვლით  სხვა კანით, რათა იგემონ სასჯელი. უეჭველად, ალლაჰი ძლევამოსილია, ბრძენია!“. (ნისა 4/56).***

ამ აიათიდან გამომდინარეობს, რომ მეორე აღდგომის დროს სული სხეულთან ერთად იქნება. წმინდა ყურანი იმათთვის დასამტკიცებლად, რომლებსაც ადამიანების სიკვდილის შემდეგ მათ აღდგომაში ეჭვი ეპარებათ, ამბობს, რომ ეს აუცილებლად მოხდება, და რომ სავსებით ლოგიკურია ადამიანთა ხელმეორედ აღდგომა  შესაძლებლად ჩაითვალოს.

წმინდა ყურანში სიკვდილის შემდეგ ადამიანის გაცოცხლება, მის პირველ გაჩენასთანაა შედარებული *(ნახ. სურა „ყიამეთი” 75/36-40).* თუ ლოგიკას გავყვებით, შესაძლებელია შემდეგი დასკვნა გავაკეთოთ: რადგანაც შესაძლებელია ადამიანის გაჩენა პირველად, მაშინ შესაძლებელია მისი გაჩენა მეორედაც:

***„განიზრახა ჩვენთვის იგავის მოტანა, დაივიწყა თავის გაჩენა. თქვა: „ვინ გააცოცხლებს ძვლებს, რომელიც გაიხრწნა?“ უთხარი: „გააცოცხლებს მას, რომელმაც გააჩინა თავდაპირველად, რამეთუ იგი ყველა გაჩენილს უწყის“*** *(იასინი 36/78/79)*

***„ჰეი, ხალხო! თუ ეჭვი გეპარებათ აღდგომის თაობაზე, უეჭველად, ჩვენ ხომ გაგაჩინეთ მიწისგან, შემდეგ წვეთისგან, შემდეგ სისხლის კოლტისგან, ხორცისგან ჩამოუყალიბებელი თუ ჩამოყალიბებულისგან. რათა განვმარტოთ თქვენთვის (ჭეშმარიტება): ჩვენ ვათავსებთ საშვილოსნოში  იმას, რასაც***

*ვინებებთ, დათქმულ ვადამდე. მერე გამოგვყავხართ იქიდან ჩვილებად, რომ მიაღწიოთ მოწიფულ ასაკს. ზოგი თქვენგანი კვდება, ზოგი კი ღრმა სიბერეს აღწევს და ავიწყდება ყველაფერი ის, რაც იცოდა. შენ ხედავ უსიცოცხლო მიწას. მაგრამ საკმარისია ჩვენ მასზე ზეგარდმოვავლინოთ წყალი , რომ ამოძრავდეს, გაფუვდეს და აღმოაცენოს ყოველგვარი მშვენიერი მცენარე!“* (ჰაჯი 22/5)

ძალიან ძნელი რამის გამჩენს, რა თქმა უნდა, უფრო მარტივის შექმნაც შეუძლია. დედამიწა და ზეცა გაცილებით რთულად არის მოწყობილი ვიდრე ადამიანი. ალლაჰი, რომელმაც დედამიწა და ზეცა გააჩინა მათ საყრდნების გარეშე იკავებს, ყოვლადძლიერია და ფლობს ძალას, რათა სიკვდილის შემდეგ ადამიანი კვლავ გააცოცხლოს: *„რომელმაც გააჩინა ცანი და მიწა, განა არ ძალუძს, რომ გააჩინოს მსგავსი მათი? რა თქმა უნდა ძალუძს, რამეთუ იგი ყველაფრის გამჩენი და ყოველივეს მცოდნეა!“* (იასინი 36/81)

*„ნუთუ ვერ ხედავენ, რომ ალლაჰი იგია, რომელმაც გააჩინა ცანი და მიწა და არ დაღლილა მათი გაჩენისას, შემძლეა გააცოცხლოს მკვდრებიც? რა თქმა უნდა ძალუძს, რამეთუ იგი ყოვლისშემძლეა.“* (აჰყაფი 46/33)

გარდა ამისა, ადამიანური ლოგიკიდან გამომდინარე, რაიმეს პირველად გაკეთება გაცილებით ძნელია, ვიდრე ამის გამეორება. ალლაჰს, რომელიც ფლობს ძალას ადამიანის პირველად გასაჩენად, მისი ხელახლა შექმნაც ადვილად შეუძლია. ყოვლიშემძლე ალლაჰისთვის არ არსებობს სხვაობა წყობით როგორც რთული, ასევე მარტივი საგნების გაჩენაში.

*„იგია, რომელიც გააჩენს პირველად და მერე აღადგენს მას. და ეს იოლზე იოლია მისთვის. მას ეკუთვნის ზეუმაღლესი თვისებები ცათა შინა და ქვეყანასა ზედა, რამეთუ იგია ძლევამოსილი, ბრძენი!“* (რუმი 30/27)

*„განა ჩვენ ადამიანის თავდაპირველი გაჩენისას უძლურება გამოვიჩინეთ, რომ ისინი ეჭვობენ ხელმეორედ გაჩენას?“* (ყააფი 50/15)

მას, ვინც მკვდარ მიწას აღადგენს, ადამიანის გაცოცხლებაც შეუძლია: *„...შენ ხედავ უსიცოცხლო მიწას. მაგრამ საკმარისია ჩვენ მასზე ზეგარდმოვავლინოთ წყალი , რომ ამოძრავდეს, გაფუვდეს და აღმოაცენოს ყოველგვარი მშვენიერი მცენარე! ეს იმიტომ, რომ უეჭველად, ჭეშმარიტებაა იგი ალლაჰის; და*

***რომ იგი აცოცხლებს მკვდრებს და რომ იგია ყოვლისშემძლე! იმიტომ, რომ ჟამი, რომელიც ეჭვს არ ბადებს, აუცილებლად დადგება და იმიტომ, რომ ალლაჰი აღადგენს მათ, ვინც სამარეშია!“*** *(ჰაჯი 22/5-7)*

მას, ვინც საგანს ამ საგნის საპირისპიროდ აქცევს, ამ საგნის გადაქცევა მის ანალოგადაც (საღად) შეუძლია. მაგალითად, შეუძლებლად გვეჩვენება, ცეცხლის მიღება სველი, მწვანე ხისგან, რომელიც ტენით არის გაჟღენთილი და თუ ალლაჰის ნებით, სველი ხისგან ცეცხლის მიღება შესაძლებელია, გამოდის, რომ მას ძალუძს ადამიანის კვლავ გაცოცხლებაც.

***„რომელმაც დაადგინა თქვენთვის მწვანე ხე ცეცხლად, ახლა თქვენ აჩაღებთ მისით ცეცხლს. რომელმაც გააჩინა ცანი და მიწა, განა არ ძალუძს, რომ გააჩინოს მსგავსი მათი? რა თქმა უნდა ძალუძს, რამეთუ იგი ყველაფრის გამჩენი და ყოველივეს მცოდნეა!“*** *(იასინი 36/80-81)*

### *შეკრება სამსჯავროზე (ჰაშრი) და შეკრების ადგილი (მაჰშერი)*

სიტყვა „ჰაშრის“ ლექსიკური მნიშვნელობა არის „შეკრება“, „ერთ ადგილზე მისვლა“. რელიგიაში ეს სიტყვა ნიშნავს „ადამიანთა შეკრებას მათი გაცოცხლების შემდეგ მიწიერ ცხოვრებაში მათ მიერ ჩადენილი ქმედებებზე პასუხის გასაცემად“. ადგილს, სადაც ადამიანები იკრიბებიან, **მაჰშერი** ანუ **არასათი** ეწოდება. წმინდა ყურანში შეკრების შესახებ ძალიან ბევრი აიათია: ***„დაბეჩავებული მზერით გამოვლენ საფლავებიდან, როგორც მიმოფანტული კალიები. სირბილით მივლენ მომხმობთან. ურწმუნონი იტყვიან: „ეს მძიმე დღეაო!“*** *(ყემერი 54/7-8)*

***„იმ დღეს შევკრებთ ღვთისმოშიშებს მოწყალის წინაშე პატივისცემით!“*** *(მარიამი 19/85)*

***„და იმ დღეს შეჰყრის მათ, თითქოს არ დაუყვიათ, გარდა დღის ერთიოდ საათისა“*** *(იუნუსი 10/45)*

***„იმ დღეს გაიქცევა ადამიანი ღვიძლი ძმისგან, დედისგან, მამისგან, მეუღლისგან და შვილებისგან! იმ დღეს ყოველ მათგანს თავისი საზრუნავი ექნება! იმ დღეს ნათელმოფენილი სახენი იქნება, გაცინებული, მომღიმარი! იმ დღეს მტვერში გახვეული სახენი იქნება, მას სიბნელე გადაეკვრება! აი, უარმყოფელნი და გ ზასამცდარნი ეგენი! “*** *(80/34-42)*

ალლაჰის შუამავალმა ﷺ გვაცნობა, *რომ ადამიანები, რომლებსაც განკითხვის დღეს შეკრებენ, ფეხშიშველნი, წინდაუცვეთელნი და შიშვლები იქნებიან ისევე, როგორც მათი პირველი გაჩენის დროს. (ბუჰარი ,,რიყაყი", 45; მუსლიმი ,,ჯენნეთი", 14) თითოეული მონა-მსახური იმ მდგომარეობაში გაცოცხლდება, როგორშიც გარდაიცვალა. (მუსლიმი ,,ჯენნეთი", 19)*

კეთილი საქმეებით გარდაცვლილი, გაცოცხლებული იქნება სიხარულის განწყობით, ხოლო ბოროტქმედებებით გარდაცვლილი, აღდგენილი იქნება მომხდარისგან საშინელებაში და მახინჯი სახით. წმინდა მუჰამმედმა ﷺ ერთ-ერთ ჰადისში ბრძანა, რომ ადამიანები, სამ ჯგუფად გაყოფილნი შეიკრიბებიან: ფეხით მოსიარულეები, ამხედრებულები და ასევე ისინი, რომლებიც თავიანთ სახეებზე გადაადგილდებიან. ვილაცამ იკითხა; „ალლაჰის შუამავალო, ﷺ როგორ შეუძლიათ მათ თავიანთ სახეებზე გადაადგილება?" მან უპასუხა; „ალლაჰს, რომელმაც შეძლო ისინი ფეხით მოსიარულეებად გაეჩინა, ძალუძს ისინი საკუთარ სახეზე გადაამდგილებლებად გააჩინოს". *(თირმიზი ,,თეფსირ" 18; აჰმედ ბინ ჰანბელი, იგივე ნაწარმოები, II, გვ. 354, 363).*

## *ქმედებების წიგნების დარიგება*

იმისათვის, რომ ადამიანები შეკრების შემდეგ თავიანთ ანგარიშს გაეცნონ, მათ დაურიგდებათ წიგნები, რომლებშიც ჩაწერილი იქნება ის ქმედებები, რომლებსაც ისინი მიწიერ ცხოვრებაში ასრულებდნენ. ამ წიგნების არსი ჩვენთვის უცნობია, მაგრამ ისინი ჩვენთვის ცნობილ წიგნებს არ ჰგავს. ყურანი გვატყობინებს „საპატიო მწერლების"—ანგელოზების მიერ შევსებულ, ამ წიგნებთან დაკავშირებულ ცნობებს: ***„და ყოველ ადამიანს ჩამოვკიდეთ ყელზე მისი ჩიტი და განკითხვის დღეს წარვუდგენთ მას წიგნს, რომელიც გადაშლილი დახვდება მას! წაიკითხე შენი წიგნი! დღეს ანგარიშგებად შენს წინააღმდეგ კმარა შენი სული! "*** *(ისრა 17/13-14)*

***„დაიდება წიგნი და მაშინ ნახავ შენ ცოდვილთ, შეშინებულთ იმის გამო, რაც მასშია . და ამბობენ: „ვაი, ჩვენ! ეს რა წიგნია! მასში არ არის გამოტოვებული არც მცირე, არც დიდი , ყველაფერი აღნუსხულია!" და ჰპოვებენ მათ წინაშე, რაც ჰქმნეს და არავის მოექცევა შენი ღმერთი უსამართლოდ !"*** *(ქეჰფი 18/49)*

მათ, რომლებიც სამოთხეში შევლენ, ქმედებების წიგნი მარჯვენა ხელში, წინიდან მიეცემათ, ხოლო მათ, რომლებიც ჯოჯოხეთში მოხვდებიან—მარცხენა ხელში და უკნიდან. ადამაინებს, რომლებიც თავიანთი ქმედებების წიგნს მარჯვნიდან ხელში იღებენ, **„ესჰაბუ იემინი“** ეწოდებათ, ხოლო ადამიანებს, რომლებიც ქმედებების წიგნს მარცხნიდან იღებენ— **„ესჰაბუ შიმალი“**. მარჯვნიდან წიგნის გადაცემა, არის სასიხარულო ცნობა, ხოლო მარცხნიდან—ცნობა ტანჯვის შესახებ.

***„ჰეი, ადამიანო! უეჭველად, შენ ირჯები გარჯითა რთულით შენი ღმერთისთვის და ბოლოს წარსდგები მის წინაშე! მაგრამ ვისაც წიგნი (პირადი საქმე) მარჯვენა ხელში მიეცემა, უკვე იგი ადვილი დაკითხვით დაიკითხება (შეცდომები ეპატიება) და დაუბრუნდება თავის ახლობლებს გახარებული! ხოლო ვისაც წიგნი (პირადი საქმე) ზურგს უკნიდან მიეცემა, მაშინვე სიკვდილს (განადგურებას, გაქრობას ინატრებს) მოუხმობს და აალებულ ცეცხლში (ჯოჯოხეთში) იქნება შენთებული! უეჭველად, იგი (ამქვეყნად) თავის ახლობლებში გახარებული (დალხენილი) ცხოვრობდა, რადგანაც მას ეგონა, რომ უკან არასდროს დაუბრუნდებოდა (ალლაჰს). არა, უეჭველად, ღმერთი მისი ხედავდა მას!“.*** *(ინშიყაყი 84/6-15)*

### *პასუხისგება (ჰესაბ)*

უზენაეს ალლაჰს აქვს ყველაზე სრულყოფილი ატრიბუტები, ისეთები, როგორიც არის სამართლიანობა, სიბრძნე და ა.შ. ის სამართლიანია ყველა საკუთარი ქმნილების მიმართ და არ ავიწროებს მათ, ფლობს აბსოლუტურ ცოდნას და ყველაზე უკეთ იცის იმის შესახებ, რა, როგორ, რატომ და როგორი სახით უნდა შეასრულოს.

ამიტომ, ის ერთნაირად არ ეკიდება ცოდვილებსა და მორჩილ მონა-მსახურებს. ერთმანეთისგან ასხვავებს მუსლიმსა და ურწმუნოს, კარგსა და ცუდს არ ათანაბრებს. ის ნაკლოვანებებისგან თავისუფალია. სამართლიანი და ბრძენი უზენაესი ალლაჰი მომავალ მარადიულ ცხოვრებაში ადამიანებს პასუხისგებისკენ მოუხმობს, შეფასებას აძლევს მათ ქმედებებს.

***„და ჩვენ არ გაგვიჩენია ცა და მიწა და რაც მათ შორისაა ამაოდ. ეს ვარაუდია იმათი, რომელთაც უარყვეს. ვაი, ურწმუნოთა მდგომარეობას ცეცხლში!...ნუთუ, რომელთაც ირწმუნეს და ჰქმნეს სიკეთენი, ჩვენ დავადგენთ დედამიწაზე არეუ-***

***ლობის მთესავთა დარად?! ნუთუ დავადგენთ ღვთისმოშიშთ ურწმუნოების დარად?"*** *(სადი 38/27-28)*

***„უსათუოდ, ცათა და მიწის გაჩენა უდიდესია, ვიდრე ადამიანების გაჩენა, მაგრამ არ უწყის ხალხის უმეტესობამ. და არ არის თანასწორი ბრმა და მხედველი, როგორც ისინი, რომელთაც ირწმუნეს და ჰქმნეს სიკეთენი და მქმნელნი სიავისა. და რაოდენ მწირია თქვენი თვალთახედვა! უეჭველად, ის საათი, რომელიც ეჭვს არ ბადებს, უთუოდ დადგება. მაგრამ ხალხის უმეტესობა არ ირწმუნებს?"*** *(მუმინი 40/57-59)*

მას შემდეგ, რაც ადამიანები თავიანთ წიგნებს აიღებენ, უზენაესი ალლაჰი მათ პასუხისგებისკენ მოუხმობს. ჩვენმა შუამავალმა ﷺ გვაუწყა იმის შესახებ, რომ ამ დღეს ადამიანებს ხუთ კითხვას დაუსვამენ, კერძოდ კი:

-როგორ იყენებდა ადამიანი მისთვის მიცემულ სიცოცხლეს;

-როგორ გაატარა თავის ახალგაზრდობა;

-როგორ გამოიმუშავა თავისი ქონება;

-როგორ გამოიყენა თავისი ქონება;

-როგორ იყენებდა ცხოვრებაში საკუთარ რელიგიურ ცოდნას *(თირმიზი ყიამეთი , 1).*

საკუთარ საქმეებზე პასუხისგების დროს, ადამიანის ქმედებებს მისი ორგანოები, ასევე დედამიწის ზედაპირი დაამოწმებს. ამასთან დაკავშირებით წმინდა ყურანში შემდეგია ნათქვამი: ***„იმ დღეს შეიკრიბებიან ალლაჰის მტრები ცეცხლის წინ. ამრიგად, ისინი გამოემწყვდევიან. ბოლოს, როცა მიაღწევენ მასთან, დაამოწმებენ მათ წინააღმდეგ სასმენელნი მათი და თვალნი მათი და კანნი მათი იმას, რასაც ისინი სჩადიოდნენ. და ეტყვიან თავიანთ კანთ: „რატომ დაამოწმეთ ჩვენს წინააღმდეგ?" მიუგებენ: „ჩვენ აგვალაპარაკა ალლაჰმა, რომელმაც ყველაფერი აამეტყველა, რამეთუ მან გაგაჩინათ თავდაპირველად და მასთან იქნებით მიბრუნებულნი".*** *(ფუსსილეთი 41/19-23)*

***„იმ დღეს მათი ენა, ხელები და ფეხები მათ წინააღმდეგ დაამოწმებენ იმას, რასაც ისინი სჩადიოდნენ! იმ დღეს მათ ალლაჰი სრულად მიაგებს ჭეშმარიტი ანგარიშგებით, და გაიგებენ ისინი, რომ იგი, ალლაჰი ცხადი ჭეშმარიტებაა!"*** *(ნური 24/24-25).*

ერთხელ, ალლაჰის შუამავალმა ﷺ შემდეგი აიათი წაიკითხა: ***„იმ დღეს მოყვება იგი (დედამიწა) თავის ამბავს."*** *(ზილზალი 99/4)*

მას შემდეგ, რაც ალლაჰის შუამავალმა ﷺ ეს აიათი წაიკითხა, მან თენღამი მდევრებს შემდეგი კითხვა დაუსვა: „იცით რა არის მოამბე დედამიწა?“ მათ უპასუხეს: „ალლაჰმა და მისმა შუამავალმა ﷺ უკეთ იციან ამაზე.“ მაშინ წმინდა მუჰამმედმა ﷺ თქვა: *„მოამბე დედამიწა არის დედამიწის დამოწმება იმ საკითხებში, რომლებიც ღვთის თითოეული მონა-მსახურის იმ ქცევებსა და ქმედებებს ეხება, რომელსაც ის ყოველდღიურად და ყოველ საათში ასრულებს“. (თირმიზი ,,ყიამეთ", 7)*

ქმედებებზე პასუხისგები დროს უსამართლობა დაშვებული არ იქნება. თუ ადამიანმა, თუნდაც მტვრისოდენა სიკეთე გააკეთა, ის ამისთვის მაინც დაჯილდოვდება, ხოლო თუ მტვრისოდენა სიავე ჩაიდინა, დაისჯება *(თუ ალლაჰმა არ შეიწყალა) (ნახ. სურა „ზილზალი“ 99/7-8)*

ჩვენმა შუამავალმა ﷺ გვამცნო იმის შესახებ, რომ განკითხვის დღეს უზენაესი ალლაჰი ადამიანებისგან ანგარიშს, უშუალოდ, შუამავალთა გარეშე ჩაიბარებს. *(ბუჰარი ,,რიყაყ", 49, ,,თევჰიდი" 36; მუსლიმი ,,ზექათ" 20; თირმიზი ,,ყიამეთი ", 1)*

ჩვენი შუამავლის ﷺ ჰადისებიდან ცნობილია, რომ მართლმორწმუნე მუსლიმები ამ გამოცდას ადვილად გაივლიან, ვინაიდან უზენაესი ალლაჰი მათ მიმართ თავის გულმოწყალებას გამოიჩენს. ურწმუნო კი ზედმიწევნით პასუხისგებას დაექვემდებარებიან, და მათი ქმედებების შეჯამების შემდეგ, ჯოჯოხეთის ალში ჩააგდებენ. *(ბუჰარი ,,მეზალიმი", 2, ,,თეფსირ", სურა: 11, 54 ,,რიყაყ", 49; მუსლიმი ,,ჯენნეთი"18; აბუ დაუდი ,,ჯანაიზი", 1; იბნ მაჯე ,,მუყადდიმე" 13)*

### *სასწორი (მიზანი)*

სიტყვა „მიზანი“, რომელიც ლექსიკონში „სასწორს“ ნიშნავს, მომავალ, მარადიულ ცხოვრებაში არის ღვთიური სამართლიანობის საზომი, რომელიც მოწოდებულია აწონოს თითოეული ადამიანის ქმედებები მათი პასუხისგების შემდეგ. ამ სასწორის ფორმა და შინაგანი არსი ჩვენთვის უცნობია. ეს ღვთიური საზომი არ ჰგავს ასაწონ ხელსაწყოებს, რომელსაც ცხოვრებაში ვიყენებთ. ცუდი და კარგი საქმეების აწონის დროს, თუ კარგი საქმეების სასწორის თეფში ქვემოთ დაიწევა (მძიმე იქნება), ადამიანი სასჯელისგან გადარჩება, თუ ის მსუბუქი აღმოჩნდება (და ალლაჰის მას არ შეიწყალებს), მაშინ ადამიანს ჯოჯოხეთში დასჯა ელოდება. თუ ჯოჯოხეთში ცოდვილი მუსლიმი მოხვდება, ცოდვებისთვის მტანჯვე-

ლი სასჯელის მიღების შემდეგ, ის ჯოჯოხეთიდან გამოვა და სამოთხეში შევა. წმინდა ყურანში სასწორთან დაკავშირებით ნაბრძანებია: ***„და ჩვენ განვაწესებთ სამართლის სასწორებს აღდგომის დღეს, მაშინ არავინ არ დაიჩაგრება. და მდოგვის მარცვლის ოდენაც რომ იყოს, მას მოვიტანთ. და საკმარისი ვართ ჩვენ ანგარიშმსწორებლებად!“*** *(ენბია 21/47)*

***„მაშინ, ვისი ასაწონიც გადაზიდავს, სწორედ ისინი იქნებიან ნეტარნი! და ვისი ასაწონიც მსუბუქი იქნება, სწორედ ისინი არიან, რომელთაც თავიანთი თავი წაიწყმიდეს და შეიქმნენ სამუდამოდ ჯოჯოხეთის მკვიდრნი!“*** *(მუმინუნი 23/102-103)*

### *წყალსაცავი (ჰაუდ)*

განკითხვის დღეს თითოეულ შუამავალს საკუთარი წყალსაცავი ექნება. შუამავლები და მათი თემები წყალს ამ წყალსაცავებიდან დალევენ. ამ დღეს თავის წყალსაცავი ჩვენ შუამავალსაც ექნება.

წმინდა მუჰამმედმა ﷺ თქვა: *„მე ვიქნები პირველი, ვინც ქევსერის წყაროს მიაღწევს. ჩემთან შემოსული ამ წყაროდან დალევს. ამ წყლის დამლევი წყურვილს არასდროს გამოსცდის. ჩემთან ერთი ჯგუფი მოვა. მე მათ ვიცნობ, და ისინიც მე მიცნობენ. მაგრამ ჩემსა და მათ შორის ჩადგებიან (გადაუღობავენ მათ გზას). მე ვიტყვი: „ესენი ხომ ჩემი თენღამი მდევრები არიან“. მიპასუხებენ: „შენ არ იცი, რას აკეთებდნენ ისინი შენ შემდეგ“. ამის საპასუხოდ ვიტყვი: „ისინი, რომლებმაც ჩემ შემდეგ რელიგიას უღალატეს, ჩემსა და ამ წყაროსგან შორს წავიდნენ.“* *(ბუჰარი ,,რიყაყი” 53, ,,ფითენი”, 1; მუსლიმი ,,ფედაილი”, 9; იბნ მაჯე ,,ზუჰდი”, 36)*

*„ჩემი წყაროს ერთი ნაპირი ტოლია გზის, რომლის გადალახვაც ერთ თვეში შეიძლება (იმდენად დიდია). მასში წყალი რძეზე ტკბილია, სუნი მუშკის სუნზე სასიამოვნოა, თასები მეტია, ვიდრე ცაზე ვარსკვლავები. ამ თასიდან დამლევი წყურვილის გრძნობას მეტად აღარასდროს გამოცდის.“* *(თირმიზი ,,ყიამეთი ”, 14, 15)*

### *ხიდი (სირატ)*

სიტყვა „სირატი“ ნიშნავს „ხიდს ჯოჯოხეთის თავზე“. თითოეული ადამიანი მასზე გაივლის:

***„თქვენგან ჯოჯოხეთთან გაუვლელი არავინ დარჩება. შენი ღმერთის მიერ ეს კატეგორიულად გადაწყვეტილია. მერე***

***ჩვენ გადავარჩენთ ღვთისმოშიშებს, ხოლო უსამართლოებს მუხლებზე დაჩოქილს დავტოვებთ "*** *(მარიამი 19/71-72)*

*მუსლიმები, მათ მიერ შესრულებული საქმეების შესაბამისად, ამ ხიდს სწრაფად ან ნელა გაივლიან. ფეხაცდენილი ურწმუნოები და ცოდვილები ჯოჯოხეთში ჩავარდებიან. (ბუარი ,,რიყაყ", 48-52; მუსლიმი ,,იმანი", 81; იბნ მაჯე ,,ზუჰდი"33)*

საიმედო ჰადისებიდან გამომდინარე, ჩვენ არ შეგვიძლია წარმოვიდგინოთ, თუ როგორია ეს ხიდი და მისი არსი, ჩვენ ვკმაყოფილდებით იმით, რომ ვამბობთ: „ერთადერთმა ალლაჰმა იცის ამ ხიდის არსი."

*ჩვენმა შუამავალმა ﷺ ამასთან დაკავშირებით აღნიშნა: „ჯოჯოხეთის თავზე ხიდი გაიდება, რომელზეც პირველები მე და ჩემი თენღამი მდევრები გავივლით. იმ დღეს, შუამავლების გარდა ვერავინ ილაპარაკებს. გაისმება მხოლოდ შუამავლების ვედრება; „ჩემო ალლაჰო! შეინახე საღად და დაუზიანებლად" და ამის მსგავსი. ჯოჯოხეთში იქნება ეკლები და ქაცვები, ასევე ხიწვოვანი და ეკლიანი მცენარეები. მათი სიდიდე და ზომები მხოლოდ ალლაჰმა იცის. ადამიანები, თავიანთი კეთილი ქმედებების წყალობით, ამ ხიდს სწრაფად გადალახავენ". (ბუჰარი ,,ეზან", 129; ",,თევჰიდი", 24; მუსლიმი ,,იმანი", 81; აჰმედ ბინ ჰანბელი, იგივე ნაწარმოები , II, 293)*

## *ჯოჯოხეთი (ჯეჰენემი)*

ჯოჯოხეთი არის ადგილი მომავალ, მარადიულ ცხოვრებაში, რომელიც სპეციალურად არის გამოყოფილი ურწმუნოთათვის, მრავალღმერთიანებისა და ფარისევლებისათვის, რომლებიც იქ მარადიულად დარჩებიან. ცოდვილი მუსლიმებიც ჯოჯოხეთში ასევე იმ ზომით დაისჯებიან, რამდენადაც მათ შესცოდეს. წმინდა ყურანში გამოყენებულია „ჯოჯოხეთის სხვადასხვა სახელწოდებები. მაგალითად: „**ნარ**"-ცეცხლი. „**ჰავიიე**"-უფსკრული, რომლიდანაც ბევრი ვერ ბრუნდება; „**საირ**"-გაცოფებული ალი და ცეცხლი; „**ლაზა**"- კვამლის მინარევების გარეშე, ძალიან სუფთა ცეცხლი; „**სეყერი**"-ცეცხლი; „**ჰუტამა**"-ყველაფრის შთანმთქმელი, გავარვარებული ცეცხლი. *(მ. ფუად აბდულბაყი, იგივე ნაწარმოები).*

***„მასში საცხოვრებლად განწირულთ ჯოჯოხეთი ცეცხლის ნაპერწკლების ცვენით ხვდება."*** *(ფურყანი 77/32-33)*

*„დაინახავენ რა შორიდან ჯოჯოხეთს, მათ მისი ყვირილი და გაცოფება ესმით.“* (ფურყანი 25/12)

*„ჯოჯოხეთში შესულები ცეცხლით გარშემორტყმულ მაღალი კოლონებს შორის იმყოფებიან.“* (ჰუმეზე 104/8-9)

*„ჯოჯოხეთი არის ურწმუნოთა გამომწყვდევის ადგილი.“* (ისრა 17/8)

*„ყველა მხრიდან მათ გარს ერტყმის ცეცხლი, რომელიც წვავს მათ სახეს, აყენებს რა აუტანელ ტანჯვას, მათ ტანსაცმელს, მათი სარეცელი და გადასაფარებელიც ასევე ცეცხლია. მათთვისაა ჯოჯოხეთისგან საწოლი და ზემოდან საბანი. აი, ასე ვსჯით უსამართლონს!“* (არაფი 7/40-41, „ქეჰფი 18/29; იბრაჰიმი 14/50; მუმინუნი 23/104)

*„ისინი იმყოფებიან ცეცხლის უფსკერო უფსკრულში, რომელიც წვავს მათ გულებსა და კანს სახეზე.“* (მეღარიჯი 70/15-16;, ჰუმეზე 104/7, ყაარია 101/9-11)

*„ჯოჯოხეთის საწვავი ადამიანები და ქვებია.“* (თახრიმი 66/6)

*„ჯოჯოხეთი არასდროს ილლება მათგან, რომელსაც მის ცეცხლში აგდებენ, და თითქოს უფსკრულში კიდევ არსებობს ადგილი, ამბობს: „მიდი! კიდევ არის?“* (ქეჰფი 50/30)

*„ცოდვილებს, კისერთან მიჯაჭვული ხელებით ძალიან მჭიდრო ადგილში აგდებენ.“* (ფურყანი 25/13)

*„კისერზე ჯაჭვებით მათ ადუღებული წყლისკენ წაათრევენ, შემდეგ ცეცხლში ჩააგდებენ, სადაც ისინი მისი ალით დაიწვებიან.“* (მუმინუნი 40/71-72)

*„მათ ცეცხლოვან პერანგებს ჩააცმევენ.“* (ჰაჯი 22/19-22)

*„ადამიანები იმყოფებიან შავ კვამლსა და ადუღებულ წყალს შორის, რომელიც თავისი აუტანლად მაღალი ტემპერატურით, წვავს მათ არსებას.“* (ვაყიღეთი 56/42-44)

*„როდესაც მათი კანი დაიწვება, ყოველ ჯერზე, იმისთვის, რომ მათი ტანჯვა არ შეწყდეს, ის გამუდმებით იცვლება ახალი კანით.“* (ნისა 4/56)

ჯოჯოხეთის მკვიდრთა საჭმელი არის იმ ხის (ზაყუმის) ნაყოფი, რომელიც ჯოჯოხეთის ფსკერზე იზრდება. როდესაც ურწმუნოები ზაყუმის ნაყოფით დანაყრდებიან, მათ ძლევს საშინელი წყურვილი და ისინი მოწყურებული აქლემების მსგავსად მდუღარე წყალსა და ჩირქს ეცემიან. *(ვაყიღეთი 56/52-55, ნებე 78/24)*

***„იქ არ არის არც სიგრილე, არც წყალი და არაფერი რისი გამოყენებაც შესაძლებელია.“*** *(ნებე 78/24)*

***„მათთვის გამზადებულია რკინის ზამბარები. ყოველთვის, როდესაც ამ ტანჯვისგან გათავისუფლებას მოინდომებენ, ისინი მათ უკან აბრუნებს.“*** *(ჰაჯი 22/21-22)*

***„წყურვილისგან სასომიხდილი ჯოჯოხეთის მკვიდრნი მიმართავენ სამოთხის მკვიდრთ, ალლაჰისგან ბოძებული წყლის ან რაიმე საჭმლის მიცემის თხოვნით. სამოთხეში მყოფნი ეტყვიან; „ალლაჰმა ერთიც და მეორეც ურწმუნოთათვის აკრძალული გახადა“.*** *(არაფი 7/50-51)*

***„ალლაჰი არ აპატიებს და არ შეიწყალებს მათ, რომლებიც უარყოფდნენ რწმენას და ფარისევლობდნენ.“*** *(ნისა 4/137, 168)*

***„ისინი ვერ დაინახავენ თავიანთ ღმერთს და მოკლებულნი იქნებიან ამას.“ (მუტაფიფინი 83/15)***

*ურწმუნოები განწირულნი არიან ჯოჯოხეთში მუდმივი ყოფნისთვის და ჯოჯოხეთის მუდმივი ტანჯვისთვის. ცოდვილი მუსლიმები კი მარადიულად ჯოჯოხეთში არ დარჩებიან. (ბუჰარი ,,იმან" , 15, 33, ,,რიქაქ", 51, ,,თევჰიდი", 19; მუსლიმი, 82-84; თირმიზი ,,ბირრ", 61, ,,ჯეჰენნემ", 9; ნესაი ,,იმან", 18; იბნ მაჯე ,,მუქადიმე" 9)*

### *სამოთხე (ჯენნეთი)*

სიტყვა „ჯენნეთის“ ლექსიკური მნიშვნელობა არის „ბაღი“, „ადგილი. რომელიც გარშემორტყმულია მცენარეებითა და ხეებით“. რელიგიის თვალსაზრისით, ეს არის მორწმუნეთა მარადიული სავანე, სადაც მათ ელოდებათ ალლაჰის მრავალფეროვანი სიკეთე და წყალობა. წმინდა ყურანში მოყვანილია სამოთხის ყველაზე განსხვავებული სახელწოდებები. ესენია: „**ჯენნეთულ-მავა**“- სამოთხე და სავანე მორწმუნეებისა და შეჰიდებისთვის, „**ალ-ფირდევსი**“-სამოთხის ბაღები, რომელშიც არის ყველაფერი, რაც სულს უნდა, „**ჯენეთუ ადნი**“-მარადიული სამოთხე, „**დარულ ჰურუდი**“-მარადიულობის სავანე“, „**დარულ სელამი**“-სიჯანსაღისა და კეთილდღეობის სამყოფელი, ჯენნეთულ-„**ნაიმი**“-სიუხვით სავსე ბაღი. „**ალ-მაყამულ-ამინი**“-საიმედო ადგილი (ნახ. მ. ფუად აბდულბაყი, იგივე ნაწარმოები).

***“წამოწოლილი იქნებიან იქ სავარძლებზე, არ იხილავენ მზეს (სიცხეს) და არც ყინვას“.*** *(ინსანი 76\13)*

*„აი, ასეთია სამოთხე, აღთქმული ღვთისმოშიშთათვის. იქაა მდინარეები წყლისა და მდინარეები რძისა, რომლის გემოც უცვლელია, და მდინარეები სასმელის, სასიამოვნო მსმელთათვის და მდინარეები დაწურული თაფლისა. და მათთვისაა იქ ყველანაირი ნაყოფი და მიტევება თავიანთი ღმერთისგან. განა (ეს) მსგავსია იმის, ვინც მარადიულია ცეცხლში და რომელთაც ასმევენ მდუღარეს, დამხეთქს მათი ნაწლავებისა“.* (ინსანი 76\18)

*„მათ მიერთმევათ რჩეული (საუკეთესო) , დაბეჭდილი სასმელი! მისი (სასმელის) დასასრული იქნება სურნელოვანი (მუშკი). ამისკენ ისწრაფონ მსწრაფველებმა!“* (მუტაფიფინი 83\25-26)

*„(ასევე მათთვისაა) ბაღები და ზვრები.“*(ნებე 78\32)

*სამოთხის მკვიდრნი იმყოფებიან სიდრის ხეებს შორის, რომლებსაც არ აქვთ ეკლები და ბანანის ხეებს შორის რომლებიც დახუნძლულია ნაყოფით. „და ბლის ხეები უეკლო. და ბანანის ხე, დახუნძლული ნაყოფით.“*(ვაყია 56\28-29)

*ყოველ ჯერზე როდესაც სამოთხის მკვიდრნი ნაყოფს იგემებენ, ამბობენ ,,...ეს ისაა, რაც წინათ დედამიწაზე მოგვეცა. თუმცა ის იგივე არ არის, მხოლოდ მსგავსი მიერთვა მათ...“.* (ბაყარა 2\25)

*„შეიმკობიან იქ ოქროს სამაჯურებით და შეიმოსებიან მწვანე აბრეშუმისა და ატლასის სამოსით. წამოწოლილი იქნებიან იქ სავარძლებზე...“* (ქეჰფი 18\31, ინსანი 76\21). ჰაჯი 22\23, ფატირი 25\33)

*„...თანაც ედემის ბაღები საუკეთესო ადგილსამყოფელად...“* (თევბე 9\72)

*„და გარს ეხვევიან ჭაბუკნი მარადნი. როცა იხილავ მათ, მსგავსნი მოფრქვეული მარგალიტისა“.* (ინსანი 76\19)

*„და გარს ეხვევა მათ სინები და თასები ოქროსი და იქაა, რასაც ისურვებენ სულნი და რითიც დატკბებიან თვალნი.“* (ზუჰრუფი 43\71)

*„მათთვისაა, ოთახები ერთი მეორეზე განლაგებული, სადაც ძირს მდინარეები მიედინება აღთქმული ალლაჰისა.“* (ზუმერი 39\20)

*„მათთვისაა, ოთახები ერთი მეორეზე განლაგებული, სადაც ძირს მდინარეები მიედინება აღთქმული ალლაჰისა.“ (იასინი 36\56).*

***„უეჭველად, ჩვენ გავაჩინეთ ისინი ახალთახალი გაჩენით ამრიგად, დავადგინეთ ისინი ქალწულებად, მეუღლეთა მიჯნურად, თანატოლებად მემარჯვენე ხალხთათვის.*** *(ვაყიღელი 56\35-38)*

***„მკერდსავსე თანატოლები“.*** *(ნებე 78\33)*

***„და მათ გვერდით, მზერამიპყრობილი, დიდთვალება ლამაზმანები, როგორც ხელუხლებელი კვერცხები“.*** *(საფფათი 37\48-49)*

***უზენაესმა ალლაჰმა სამოთხის მკვიდრთა გულები შურისა და ზიზღისგან გაათავისუფლა. ისინი, ყველანი ძმები იქნებიან და ჩამოსხდებიან სავარძელზე ერთმანეთისკენ სახეებით მიქცეული. „შედით იქ მშვიდობით, უსაფრთხოებაში! და ჩვენ ამოვხადეთ მათ გულებიდან, რაც რამ სიძულვილი ჰქონდათ და როგორც ძმანი, ერთმანეთის პირისპირ წამოწვებიან სარეცელებზე. არ იგრძნობენ ისინი იქ დაღლას და არ იქნებიან იქიდან გამოძევებულნი!“*** *(ჰიჯრა 15\46-48)*

***ისინი სვამენ სასმელს, რომელიც თავის ტკივილს არ იწვევს, რომელიც არ ათრობს და მსმელებს მხოლოდ სიტკბოებას აძლევს. „და ჩამოატარებენ წყაროდან ფიალით სასმელს ქათქათას, სასიამოვნოს მსმელთათვის, არ არის მასში ცნობამიხდილობა და ისინი მისგან არც დათვრებიან.“*** *(საფფათი 37\45-47)*

***თასებით, თუნგებით და ფიალებით, (სავსე) მუდმივად მომდინარე წყაროებიდან. (****ვაყიღეთი 56\18)*

***„იქ არ მოისმენენ ეგენი ფუჭსიტყვაობასა და სიცრუეს!“*** *(ნებე 78\35)*

სამოთხის ყველა სიკეთე არ ჰგავს არცერთ მიწიერ სიკეთეს, ისინი ისეთი მშვენიერია, რომ ადამიანს იმის წარმოდგენაც კი არ შეუძლია რამდენად შესანიშნავია ისინი.

ალლაჰის შუამავალმა ﷺ თავის ერთ-ერთ ჰადისში თქვა: ,,გამჩენმა ღმერთმა ბრძანა: ,,ჩემი ღვთისნიერი მონა მსახურებისთვის სამოთხეში მთელი რიგი წყალობები გავამზადე, რომლებიც არავის უნახავს, რომლებზეც არავის სმენია და რომლებიც არავის შეუძლია წარმოიდგინოს.

ამ ჰადისის გადმომცემი აბუ ჰურეირე სურა ,,სეჯდეს" 32\17 წაკითხვას გვირჩევდა: ***,,ვერც ერთი სული ვერ უწყის რა სიამეებია დაფარული მათ თვალთაგან იმის საზღაურად, რასაც ისინი იქმდნენ!"***

სამოთხის სიკეთეთაგან ყველაზე უდიდესი არის ალლაჰის კმაყოფილების მიღწევა და მისი ჭვრეტა.

***,,თანაც ედემის ბაღები საუკეთესო ადგილსამყოფელად. და ალლაჰისგან კმაყოფილება ყოვლად აღემატება ამას, სწორედ ეს არის უდიდესი ნეტარება!"*** *(თევბე 9\72)*

***,,იმ დღეს გაბრწყინებული სახენი იქნება, თავიანთი ღმერთისკენ შემცქერი."*** *(ყიამეთი 75\22-23)*

სუნიტების თვალსაზრისის თანახმად მართლმორწმუნე მუსლიმების მიერ მომავალ, მარადიულ ცხოვრებაში ალლაჰის ჭვრეტა ლოგიკურად შესაძლებელია და აიათებისა და ჰადისების თანახმად, ადამიანს დამოუკიდებლად შეუძლია გააკეთოს დასკვნა მომავალ მარადიულ ცხოვრებაში ალლაჰის ჭვრეტის შესაძლებლობის შესახებ. აიათები და ჰადისები ამტკიცებენ ამ შესაძლებლობას. გონება არ გვაძლევს იმაში ჩაწვდომის საშუალებას, თუ როგორი სახით მოხდება ეს. ამიტომ სუნიტმა ღვთისმეტყველებმა თქვეს: ალლაჰის ჭვრეტისთვის არ არსებობს არაფრის საჭიროება, რაც ჩვენთვის საჭიროა მიწიერ სამყაროში რაიმეს დასანახად. სუნიტებმა იმის სასარგებლოდ, რომ მომავალ მარადიულ ცხოვრებაში შესაძლებელი იქნება ალლაჰის დანახვა შემდეგი არგუმენტები წარმოადგინეს.

სურა ,,ყიამეთი " 75\22-23 ასე აცხადებს: ***,,იმ დღეს გაბრწყინებული სახენი იქნება, თავიანთი ღმერთისკენ შემცქერი".***

ეს აითი გვიჩვენებს, რომ სამოთხეში მყოფი, მართლმორწმუნე მუსლიმები ღმერთს დაინახავენ.

***,,იმათთვის, ვინც თესა სიკეთე, უფრო უკეთესი და მეტიც"*** *(იუნუსი 10\26)*

შესანიშნავი საქმეების შემსრულებლებისთვის იქნება კიდევ უფრო შესანიშნავი წყალობები და ამის ზემოთ იმის შესაძლებლობა, რომ ალლაჰი დაინახონ. ჩვენი შუამავალი ﷺ ამას ასე ხსნის.

მუჰამმედ შუამავალმა ﷺ შემდეგი მოგვითხრო: ,,როდესაც სამოთხის მკვიდრნი იქ შევლენ, უზენაესი ალლაჰი შეეკითხება მათ: ,,გესაჭიროებათ თუ არა კიდევ რამე?" ისინი კი პასუხად ეტყვიან: ,,განა შენ არ გაგვამართლე, გვაღიარე უდანაშაულოებად? განა შენ არ აგვაშორე ჯოჯოხეთის ცეცხლი და გვაჩუქე სამოთხე? რა შეგვიძლია კიდევ ჩვენი თავისთვის ვისურვოთ?" ამის საპასუხოდ გამჩენი ღმერთი მოაშორებს ყველა წინააღმდეგობას და სამოთხის მკვიდრთათვის არაფე-

რია იმაზე უკეთესი ვიდრე საკუთარ ღმერთს უყურო". *(მუსლიმი ,,იმან", 80; თირმიზი ,,ჯენნეთი", 16, ,,თეფსირ" სურა: 10; აჰმედ ბინ ჰანბელი, იგივე ნაწარმოები IV, 322, VI, 16)*

შემდეგ, ჩვენმა შუამავალმა ﷺ საუბარი გააგრძელა და ნახსენები აიათი (იუნუსი 10\26) წაიკითხა.

შუამავალმა მუსამ (ბიბლიური მოსე) მიმართა უზენაეს ალლაჰს, რათა ის მას ჩვენებოდა. უზენაესი ალლაჰი ამაზე ცნობას ასე გადმოგვცემს: ***,,ღმერთო ჩემო! გამომეცხადე, რათა გიხილო!"*** *(ელრაფი 7\143)*

მუსას ჰქონდა რა სწორი ცოდნა უზენაეს ალლაჰზე, უარყოფდა მის დამსგავსებას გაჩენილებზე. ამასთან ერთად მას სწამდა იმის, რომ ალლაჰის დანახვა შესაძლებელია და ამიტომ მიმართა ღმერთს ამ თხოვნით, უნდოდა მისი დანახვა. ალლაჰის ჭვრეტის შესაძლებლობის დაუჯერებლად მიჩნევა ნიშნავს იმაზე დავას, რომ მუსა შუამავალმა ალლაჰის ატრიბუტები არ იცოდა. ვინაიდან შეუძლებელია ვივარაუდოთ რომ ღვთიური ზეშთაგონებების მიღების დროს შუამავალს ალლაჰის ატრიბუტები არ ცოდნოდა.

ჩვენი შუამავალი ﷺ თავის ერთ-ერთ ჰადისში ამბობს: *,,აუცილებლად დაინახავთ თქვენ ღმერთს ისე, როგორც ეხლა ამ მთვარეს ხედავთ და ამ ჭვრეტაში ვერ იგრძნობთ უსამართლობას ,,არავინ შეგიშლით ხელს, გიბიძგებთ ან გ ზას გადაგიღობავთ და არ გაიჭედებით ბრბოს მიერ" (ბუჰარი ,,მუვაქითი", 16, 26, ,,თეფსირ" სურა: 4, ,,თევჰიდი", 24; მუსლიმ ,,იმანი", 81, ,,ზუჰდი", 1; აბუ დაუდი ,,სუნნა", 19; თირმიზი ,,ჯენნეთი", 15-17)* შესაძლებლობაზე. ამ არგუმენტის თანახმად, თუ რამე არსებობს, მაშინ ლოგიკით ამის დანახვა შესაძლებელია, რადგანაც უზენაესი ალლაჰი არსებობს, ამიტომ მისი ნახვის შესაძლებლობა ჭეშმარიტებაა.

თუმცა იმამი მათურიდი არ იღებს ,,ყოფიერების არგუმენტს" და თვლის საკმარისად აიათებსა და ჰადისებს, რომლებიც ამ თემებს ეხება. ის ამბობს, რომ მომავალ მარადიულ ცხოვრებაში ალლაჰის დანახვის შესაძლებლობა ასევე მისი არსის გაგება ჩვენი მდგომარეობისთვის მიუწვდომელია *(ნახ. მათურიდი ,,თევჰიდი", გვ. 77)*

მუთეზილეს და ჯებრიას მიმდინარეობის მიმდევრები, იმ საშიშროებიდან გამომდინარე, რომ ალლაჰი შეუძლიათ გაჩენილებს გაუთანაბრონ და დაამსგავსონ, არ იღებენ მომავალ მარადიულ ცხოვრებაში ალლაჰის დანახვის შესაძლებლობას.

მტკიცებულების სახით ისინი იყენებენ აიათს, რომელიც აცხადებს: ***,,თვალნი ვერ მიწვდება მას, ხოლო ის მიწვდება თვალნს. და ყოვლისჩამწვდომი, ყოვლისშემცნობია იგი.“*** *(ენღამი 6\103)*

მათ არგუმენტის სახით ასევე მოჰყავთ უზენაესი ალლაჰის პასუხი მუსას შუამავლის მიმართვაზე: ***,,მიუგო: შენ ვერასოდეს დამინახავ მე”.*** *(ეღრაფი 7\143)*

სხვათა შორის, სუნიტების თვალსაზრისის მიხედვით, პირველი აიათი უარჰყოფს არა ალლაჰის დანახვის შესაძლებლობას, არამედ მასში ჩაწვდომას-მასზე სრულ ცოდნას. ანუ აიათი გვამცნობს იმაზე, რომ ალლაჰის შეცნობა და გაგება ყოველთვის შეუძლებელია. გამოთქმა **,,ლენ თერანი“**, რომელიც მეორე აიათშია, ნიშნავს, რომ მუსა შუამავალს მხოლოდ დედამიწაზე მყოფს ,,შეუძლია საერთოდ ვერ დაინახოს” ალლაჰი, მაგრამ ღმერთის დანახვა მომავალ მარადიულ ცხოვრებაში მისთვის შეუძლებელი არ არის გამოთქმაში **,,ლენ თერანი**” სიტყვა ,,ლენ” არ ნიშნავს ,,მარადიულად” (ანუ არასდროს), ის მხოლოდ აძლიერებს უარყოფას. *(უფრო ვრცელი განმარტებისთვის ნახეთ: საბუნი, მათურიდიე აქაიდი, 97-102; თაფთაზანი, ქელამ ილმი ვე ისლამ აქაიდ, 183-189)*

## სული (რუჰი)

ადამიანი სხეულისა და სულისგან შედგება. ჩვენ, მუსლიმებს გვწამს სულის არსებობის, ვინაიდან წმინდა ყურანი თავის აიათებში ამტკიცებს, მის არსებობას და ამაზე გვამცნობს, რომ სული მისი ერთ-ერთი ქმნილებაა, რომელიც სიკვდილის შემდეგ სხვა, მარადიულ სამყაროში გადადის. ისლამის სწავლულთა შორის სულის არსზე, სხეულთან მის კავშირზე და ა.შ. აზრთა სხვადასხვაობა არსებობს. მაგრამ ეს თემები, რომლებიც დაკავშირებულია სულის არსზე ან იმაზე, ის მატერიალურია თუ არა, რელიგიის თვალსაზრისით, მეორადია. ამიტომ როგორიც უნდა იყოს სულის რწმენა, ის არ ეწინააღმდეგება ერთი ღმერთის რწმენას. წმინდა ყურანში სიტყვა „რუჰი“გამოყენებულია სამი მნიშვნელობით:

გამოყენებულია როგორც ჯებრაილ ანგელოზის სახელი. *(ბაყარა 2/87, მარიამი 19/17, შუარა 26/193, მეღარიჯი 70/4, ყადრი 97/4)*

ზოგჯერ გამოყენებულია ღვთიური ზეშთაგონების აზრით. *(ნახლი 16/2, მუმინი 40/15, შურა 42/25)*

იხმარება ძალის, როგორც სულიერი არსებების სიცოცხლის წყაროს მნიშვნელობით. *(ისრა 17/85, ენბია 21/91, თაჰრიმი 66/12)*

ჩვენ სიტყვა „რუჰს“ სწორედ, ამ მნიშვნელობით გამოვიყენებთ.

ყურანის აიათებთან ერთად არსებობს სულის არსებობის სხვა მტკიცებულებებიც.

ადამაინი შედგება არა მარტო მატერიალური ფიზიკური სხეულისა და ჩვენ მიერ დანახული ორგანოებისგან, რომლებიც მუდმივად ექვემდებარებიან ცვლილებებს, ხან განმტკიცდება, ხან სუსტდება. სხვათა შორის ადამიანის პიროვნება თავისუფალია ასეთი სახის ნაკლოვანებებისგან. ადამიანის პიროვნება არ იცვლება 30-40 წლის შემდეგაც. მაშინაც კი თუ ადამიანი სხეულის რომელიმე ნაწილს დაკარგავს, მისი პიროვნება უწინდელი რჩება. შესაბამისად, ფიზიკური სხეულის გარდა ადამიანს კიდევ რაღაც გააჩნია. სწორედ ეს არის სული.

სულის არსებობის მტკიცებულება ასევე არის ჩვენი მორალური პასუხისმგებლობა. სული რომ არ ყოფილიყო, საუბარიც არ იქნებოდა ადამიანის ზნეობრივ პასუხისმგებლობაზე. რადგანაც სხეული ყოველთვის ცვლილებებს ექვემდებარება, ამიტომ წარსულში ჩადენილი დანაშაულისთვის სასჯელის მიყენება უკვე სრულიად შეცვლილი, ფაქტობრივად სხვა სხეულისთვის, სამართლიანობის პრინციპს შეეწინააღმდეგებოდა, მაგრამ თავში არავის მოუვა აზრი, რომ სასჯელის გამოყენება ადრე ჩადენილი დანაშაულისთვის იმ პიროვნების მიმართ, რომელიც ყოველთვის ერთი და იგივე რჩება, არასამართლიანია. ეს გვიმტკიცებს იმას, რომ ფიზიკური სხეულის გარდა, ადამიანს აქვს რაღაც, რომელსაც სული ეწოდება.

ადამიანში არსებული ნება, არჩევანი და გონება ამტკიცებს იმას, რომ ის შედგება არა მარტო მატერიალური სხეულისგან. ვინაიდან სხეულს თავისთავად არანაირი ქმედების შესრულება არ შეუძლია და ის მოკლებულია გონებას. ამასთან ერთად, ადამიანს აქვს ქმედებების შესრულების შესაძლებლობა, ამასთანავე გააჩნია გონება, რომელიც გარემომცველ სამყაროს შეიცნობს. არავითარი ეჭვი არ არსებობს იმაში, რომ ყველა ეს მდგომარეობა დაკავშირებულია ადამიანში სულის არსებობასთან.

ადამაინის სხეული სუსტია და სხვა ცოცხალ არსებებთან შედარებით, უფრო დაბალ საფეხურზე იმყოფება. ამასთან ერ-

თად, ადამიანს აქვს გონება, ასევე სხვადასხვა, როგორც თან-დაყოლილი ასევე შეძენილი უნარები. ადამიანთა სამეცნიერო და საწარმოო წარმატებები ამ უნარების არსებობას ამტკიცე-ბენ. ეს თავისებურება, რომელიც ადამიანებისთვის არის და-მახასიათებელი, მოდის მათში არსებული სულიერი ძალიდან, რომელსაც სხვანაირად სული ეწოდება.

წარმოვიდგინოთ ჰიპოთეტურად; პრაქტიკულად ჯანმრ-თელი ადამიანი, რომელიც სულ ახლახანს ცოცხალი იყო, წუ-თის შემდეგ კვდება. განა ცოცხლად მყოფი და წუთის შემდეგ გარდაცვლილი ადამიანის მდგომარეობა ერთნაირია? არა. გა-მოდის, რომ ადამიანში არსებობს რაღაც ძალა, რაღაც არსი, რომელსაც სული ეწოდება და რომელიც სიცოცხლის წყაროა. როდესაც ის სხეულს შორდება, ამას სიკვდილი მოჰყვება *(ნახ. ომარ ნასუხი ბილმენი ,,მუვაზზაჰ ილმი-ქელამ" გვ. 265-266)*

### ***სულის არსი***

ისლამის სწავლულებს აქვთ სხვადასხვა აზრი ისეთ საკი-თხებზე, როგორიც არის სულის არსი, მასში გონებით ჩაწვდო-მის არსებობა ან არარსებობა.

სელეფები მიიჩნევენ, რომ სული არის ღვთიური საიდუმლო და მის არსში ჩაწვდომა ადამიანის გონებას არ შეუძლია, ვინაი-დან ალლაჰმა ბრძანა: ***,,და გეკითხებიან შენ სულის შესახებ, უთხარი: „სული ჩემი ღმერთის მბრძანებლობაშია, და არ მოგ-ნიჭებიათ თქვენ ცოდნისგან მცირედის გარდა!"*** *(ისრა 17\85)*

სელეფების თვალსაზრისის მიხედვით, ნახსენები აიათი არ ამტკიცებს იმას, რომ შეუძლებელია სულის მთლიანად შეცნობა და მასში ჩაწვდომა, პირიქით, მისგან გამომდინარე, შეიძლება ვივარაუდოთ, რომ ადამიანს რაღაც ხარისხით მის არსში ჩაწვდომა შეუძლია. ხომ არის ნათქვამი: ,,თქვენ ამაზე ძალიან მცირე ცოდნა გაქვთ მოცემული". ისლამის სწავლულ-თა შეხედულებები სელეფების შეხედულებების გამოკლებით, რომლებიც დაკავშირებულია სულთან და მის არსთან, ასეთია:

1. ადამიანის სული არის სუბსტანცია, რომელიც არ წარ-მოადგენს ფიზიკურ სხეულს და არ აქვს რაიმე ფიზიკური გარ-სი და არ იკავებს რაიმე ადგილს. ის მუდმივია და არსებობს უსასრულოდ. ის არ არის შეერთებული სხეულთან მაგრამ არც განცალკევებულია მისგან. ასეთია ისლამის ფილოსოფოსთა და ასევე იმამ გაზალის (გარდ. ჰიჯრით 505 წ. ჩვ. წ. აღ. 111

წ.), რაღინა ისპაჰანის (გარდ. ჰიჯრით 502 წ. ჩვ. წ. აღ. 1108 წ.), შეიდან შეიჰ მუფიდის (გარდ. ჰიჯრით 413 წ. ჩვ. წ. აღ. 1022 წ.) შეხედულებები.

2. სული არის ფიზიკურ სხეულში შესული ნატიფი სუბსტანცია. ის არ ფართოვდება, არ იცვლება, განუყოფელია და ფრანგმენტებად არ იშლება, ისე როგორც წყალი ვრცელდება, თანდათანობით გადაეცემა რა ვარდის ყვავილს, ზუსტად ასევე, სული ადამინის მთელ სხეულზე ვრცელდება და მის ყველა უჯრედში აღწევს. ასე წარმოიქმნება სიცოცხლე. ამ ნატიფი სუბსტანციის ფიზიკური სხეულიდან გამოყოფას სიკვდილამდე მივყავართ, ასეთია ისეთი ღვთისმეტყველების თვალსაზრისი, როგორებიც იყვნენ ნიზამი (გარდ. 231/845), ჯუაინი (გარდ. 478/1085), ფაჰრუდდინ რაზი (გარდ. 606/1210) და იბნ ყაიიმ ალ-ჯავზიი (გარდ. 751/1350).

3. სული არის მატერიალური სუბსტანციის თვისება, ასეთ შეხედულებას ემხრობიან აბუ-ჰუზეილ ალ-ალლაფი (გარდ. 235/850), ეშარი (გარდ. 324/936) და ბაკილლანი (გარდ. 403/1013). მათი თვალსაზრისის მიხედვით, სამყარო შედგება სუბსტანციებისა და მათი მუდმივად ცვალებადი თვისებებისგან. სული მსგავსია უჯრედების, რომელიც წამიერად იქმნება და შემდეგ ქრება, ეს პროცესი განუწყვეტლივ მიმდინარეობს. უზენაესი ალლაჰი აჩენს ფიზიკურ სხეულს, ქმნის სულს მათი თვისების სახით.

4. სული არის ,,სკულპტურა" ადამიანის გარეგნობით.

5. სული არის გონების ძალა, ქმედებების ინიციატორი სიცოცხლისა და გონების წყარო.

6. სული სულიერი სინათლეა. *(ფირუზაბადი, ყამუსი, I,885-886)*

ღვთისმეტყველთა თვალსაზრისის თანახმად არის ,,ჰადისი" ანუ წარმოქმნილი, რომელიც არ არის მარადიული საწყისის გარეშე. მაგრამ საკითხი იმის შესახებ, თუ როდის გაჩნდა სული, უთანხმოებას იწვევს. ღვთისმეტყველთა ნაწილი მიიჩნევს რომ სული შეიქმნა სხეულის გაჩენამდე. ამ შემთხვევაში ისინი ეყრდნობიან მომდევნო და ამის მსგავს აიათებს: ***,,და ვფიცავ, ჩვენ გაგაჩინეთ თქვენ , მერე ჩვენ გამოვსახეთ სახე".*** *(ეღრაფი 7\11)*

ღვთისმეტყველთა ნაწილი მიიჩნევს, რომ სული იქმნება სხეულის გაჩენის შემდეგ. ამ შემთხვევაში ისინი ეყრდნობიან აიათს, რომელიც აცხადებს: ***,,და ვფიცავ, ჩვენ გავაჩინეთ***

***ადამიანი ტალახის არსისგან! მერე იგი დავადგინეთ წვეთად საიმედო ადგილას მერე ვჰქმენით წვეთისგან სისხლის კოლტი, მერე სისხლის კოლტიდან ვქმენით ხორცის ნაჭერი, ამის შემდეგ ხორცის ნაჭრიდან ვქმენით ძვლები, მერე ძვლებს შევასხით ხორცი, მერე გამოვსახეთ იგი სხვა ქმნილებად. რაოდენ დიადია ალლაჰი, საუკეთესო გამჩენია!"*** *(მუმინუნი 23\12-14). (ნახ. ჰარპუთი ,,თენქიჰულ-ქალამი, 147-148)*

მომდევნო ჰადისში ჩვენი შუამავალი ﷺ საუბრობს იმაზე, რომ სულები შეიქმნა სხეულების გაჩენის შემდეგ: *,,საფუძველი, ყველა ჩვენგანის გაჩენის დასაწყისი 40 დღის განმავლობაში დედის საშვილოსნოშია თავმოყრილი. შემდეგ ის იღებს შედედებული სისხლის ფორმას განსაზღვრული დროის გასვლასთან ერთად. შედედებული სისხლი ხორცის პატარა ნაჭრად გადაიქცევა. შემდეგ უზენაესი ალლაჰი აგზავნის ანგელოზს ის ანგელოზი შთაბერავს სულს. (ბუჰარი ,,ბადულ-ჰალყ" 6; ,,ენბია", 1, ,,ყადერ", 1, ,,თევჰიდ", 28; მუსლიმ ,,ყადერ", 1; ებუ დაუდი ,,სუნნეთ", 16)*

ვინაიდან სული არის შექმნილი, ლოგიკის მიხედვით მას გაქრობაც შეუძლია, მაგრამ უზენაესმა ალლაჰმა სული გაქრობისგან დაიცვა, გამოიჩინა თავისი ღვთიური ნება იმაში, რომ უზრუნველყო სულის უსასრულო არსებობა. ამიტომ, სული სხეულთან ერთად არ კვდება და აღდგომის დროს მასში ბრუნდება. *(ეშარი, მაქალათულ ისლამიინ, II, 333-337; იბნ ყაიიმ ელ-ჯევზიე, ებუ აბდულლაჰ შემსუდდინ მუჰამმედ, ქითაბუ-რ რუჰ)*



# სარჩევი

